# ჩემი სარწმუნოება

მოამზადეს:

ფარუკ სალმანი
ნაზიფ ილმაზი
დოქტორი რეჯებ ოზდირექი

თარგმნა:
შ.პ.ს. „თარჯიმანი“

ღვთისმსახურებას ვსწავლობ I



**თარგმნა**

შ.პ.ს. „თარჯიმანმა"

**მთარგმნელები:**

ზაურ შანთაძე
ტარიელ ნაკაიძე
როინ შანთაძე
ნინო ჩოგაძე
ლალი ქარცივაძე

**ქართული ვარიანტის მთავარი რედაქტორი**

ზურაბ ტუნაძე

**პასუხისმგებელი რედაქტორი**

ზურაბ ცეცხლაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა**

შორენა ბერიძე

**ტექნიკური რედაქტორი**

ტარიელ ნაკაიძე

**კორექტორი**

დონარი ტუნაძე

**მისამართი:** ქუთაისის ქ. №19 ბათუმი
tarjiman_ltd@yahoo.com

**თარგმნილია**

Benim Güzel Dinim
Ibadetlerimi Öğreniyorum 1

UFUK EGITIM VE
DANISMANLIK HIZ. LTD.STI
Istanbul 2006

წიგნი გამოიცა აჭარის ა.რ. მუსლიმანთა სასულიერო-სამუფთო სამმართველოს ინიციატივით.

**2007**

# წინასიტყვაობა

ქება-დიდება უდიდეს ღმერთს, რომელმაც ჩვენ ისლამის რჯული გვიწყალობა.

სალათი და სალამი წმინდა შუამავალს, რომელმაც ჩვენი რწმენა ყველაზე ლამაზი ფორმით ასწავლა კაცობრიობას.

**ძვირფასო ბავშვებო!**

ალლაჰის სიყვარული ჩვენი რწმენის განსაკუთრებულობაა. უდიდესმა ალლაჰმა ჩვენი გული სიყვარულისთვის შექმნა. ისურვა, რომ გვყვარებოდა ჩვენი რწმენა, შუამავალი და ჩვენთვის საყვარელი ადამიანები და ჭეშმარიტების გზით გვევლო.

სიყვარული გულიდან იწყება, შემდეგ ის ქცევებზეც აირეკლება. თავდაპირველად ჩვენს გულში ადგილს იკავებს საყვარელთა შორის უმაღლესი –ალლაჰის სიყვარული. შემდეგ კი ეს სიყვარული იქითკენ მიგვმართავს, რომ ვიყოთ კარგი ადამიანები და შევასრულოთ ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები. ჩვენი ლამაზი ქცევები და ღვთისმსახურებები კი ჩვენს გულში რწმენასა და სიყვარულს ზრდის.

**საყვარელო ბავშვებო!**

წმინდა შუამავლისგან დაწყებული რწმენის გზით სიარული თაობებს გადაეცა და გაგრძელდა. ყველა თაობა ცდილობდა, ეს რწმენა უცვლელად შემოენახა და მომავალი თაობებისთვის გადაეცა. ისლამის შესახებ ცნობები ხელიდან ხელში გადავიდა და ჩვენამდე ამგვარად მოაღწია.

ვიცით, რომ თქვენ ყველას ძალიან გიყვართ ყველა არსებულის შემოქმედის ალლაჰისა და მისი საყვარელი შუამავლის წმინდა მუჰამმედ მუსტაფას (ს.ა.ს) რწმენა. ჩვენც ძალიან გვიყვარხართ. თქვენ ჩვენი შვილები ხართ და გვინდა, რომ ჩვენი რწმენა ყველაზე ლამაზი ფორმით გასწავლოთ.

თქვენ ჩვენი მომავალი ხართ. მორალური თუ მატერიალური ფასეულობები, რომლებიც დღეს ჩვენ გვეკუთვნის, გარკვეული დროის შემდეგ თქვენს პასუხისმგებლობაში გადმოვა. წმინდა შუამავლის მიერ საფუძველჩაყრილი რწმენა ჩვენგან თქვენ გადმოგეცემათ. ჩვენი მოვალეობაა, თქვენ ამ პასუხისმგებლობისათვის მოგამზადოთ, საუკუნეებგამოვლილი რწმენის სიყვარული თქვენამდე სრულყოფილად მოვიტანოთ. ჩვენს მიერ დაწყებული სამუშაოების პირველი ნაყოფი, ალლაჰის შეწევნით, მოვიწიეთ.

ალლაჰის წყალობით, ამ სამუშაოს შესასრულებლად ამ თემასთან დაკავშირებული მრავალი წიგნი გამოვიყენეთ. მეორეს მხრივ, გვინდა, რომ ამ ცნობე-

ბის მეშვეობით ცხოვრებას თქვენ განსხვავებული სიტკბო გაუსინჯოთ. ამ ქმნილებაში ქვემოთ მოცემული საკითხები სწორედ ამ მიზნით წარმოგიდგინეთ.

• ამ ყველაფრის წაკითხვისას რომ სიამოვნება ვიგრძნოთ, ყველა თემას დასაწყისში თან ერთვის ნოველა.

• იმისათვის, რომ ყურადღება გაგვემახვილებინა ყურანის აიათებსა და წმინდა შუამავლის ჰადისებზე, ისინი ჩარჩოებშია ჩასმული.

• რწმენის არცერთი აკრძალვა და ბრძანება უსაფუძვლო არ არის. ყველა მათგანი ლამაზ დეტალებს მოიცავს. ამ სიბრძნისა და სარგებლის ცოდნა იქნება იმის საშუალება, რომ ეს ბრძანებები გავაცნობიეროთ და სიყვარულით შევასრულოთ. ამისათვის ვისაუბრებთ ყველა იმ საოცრებასა და სარგებელზე, რასაც ღვთისმსახურებები მოგვიტანს.

• თემები რომ უფრო კარგად გავითავისოთ, ბევრ ადგილზე კითხვა-პასუხის მეთოდი გამოვიყენეთ.

• ვიცით, რომ სურათები ძალიან გიყვართ, ამიტომაც თემები სურათებით გავამყარეთ.

• ვეცადეთ, თქვენს გულში ჩაგვენერგა წმინდა შუამავლისა და მისი ერთგული მეგობრების სიყვარული და ისლამის წარჩინებულ ადამიანებზე ტკბილი მოგონებები.

• ცნობები მოგაწოდეთ ცხრილებისა და სურათების სახით.

• თქვენი ცოდნა რომ შეამოწმოთ, ყოველი ნაწილის ბოლოს ტესტები მოვათავსეთ.

• ცად ხელები რომ აღაპყროთ და ვედრება წაიკითხოთ, წარმოგიდგინეთ თვით წმინდა შუამავლის ვედრება.

იმედს ვიტოვებთ, რომ თქვენს ვედრებებში ყველა იმ ადამიანს მიუჩენთ ადგილს, ვინც ამ წიგნის მომზადებისთვის ამაგი გასწია. თქვენ გტოვებთ –*„ღვთისმსახურებას ვსწავლობ“*–პირისპირ, ის წარმოადგენს პირველ წიგნს სერიისას *„ჩემი სარწმუნოება“.*

თქვენი გული რწმენით, ცხოვრება ისლამით, გული კი სიკეთით აგვსებოდეთ. ანგელოზები თქვენს თანამგზავრებად, ამხანაგებად ქცეულიყვნენ. უდიდესი ალლაჰი იყოს თქვენი დამხმარე. გზა სამოთხემდე ხსნილი გქონოდეთ...

ღმერთი იყოს თქვენი მფარველი!

**რედაქცია**

# სარჩევი

## ნამაზი / 67









# ღვთისმსახურება



- ღვთისმსახურების განმარტება
- ღვთისმსახურების მიზანი
- რა სარგებლობა მოაქვს ჩვენთვის ღვთისმსახურებას





# სასახლეში გამართული წვეულება

იყო ერთი ძალიან მდიდარი ხელმწიფე, რომელსაც სურდა თავისი სიმდიდრე და სახელმწიფოს სიდიადე ხალხისთვის გაეცნო. ამ მიზნით დიდი სასახლე ააშენა. სასახლის ოთახები ძვირფასი ნივთებით მორთო-მოკაზმა. ყოველგვარი სასმელ-საჭმელით გაწყობილი სუფრა გააშლევინა, შემდეგ ელჩი დანიშნა, რათა ელჩს ადმიანებისთვის მოეთხრო ხელმწიფის შესახებ, ესწავლებინა სასახლეში ქცევის წესები. ყოველივე ამის შემდეგ სასახლეში ხალხი მიიპატიჟა.

ელჩმა მობრძანებულ სტუმრებს სასახლე დაათვალიერებინა. საჭმელი და საჩუქრები გადასცა და ხელმწიფის შესახებ თხრობას შეუდგა:

ხალხო! ამ სასახლის პატრონმა, ჩვენმა ხელმწიფემ, სასახლე იმიტომ გაჩვენა, რომ უნდოდა თქვენთვის თავისი თავი გაეცნო, სადილი თქვენდამი სიყვარულის გამოსახატავად გაგიმართა, თქვენც მის მიმართ სიყვარული და პატივისცემა უნდა გქონდეთ. მისდამი პატივისცემას ნუ დაიშურებთ. საჩუქრები რომ დაგინაწილა, ეს მისი გულუხვობისა და წყალობის ნიშანია. ამისათვის მადლობა უნდა გადაუხადოთ, უნდა ემსახუროთ. ხომ ხედავთ, სასახლეში გამოფენილ ყველა ხაზინასა და ნივთს მისი ბეჭედი აქვს დასმული, თქვენც შეეცადეთ ყოველივე ამ სილამაზის პატრონი გაიცნოთ, მისი სიძლიერე და გულმოწყალება შეიცნოთ. ამგვარად, ელჩმა, კარგი გამოსვლით, სასახლე და ხელმწიფე სტუმრებს წარუდგინა. ამის შემდეგ სტუმრები ორ ჯგუფად გაიყვნენ.

ისინი, ვინც პირველ ჯგუფში იყვნენ ელჩს უსმენდნენ და მის ნათქვამს ეთანხმებოდნენ. წვეულებაზე მოწვევით კმაყოფილნი დარჩნენ, წვეულების დასრულებამდე სასახლეში გამეფებულ კანონებს ემორ-



ჩილებოდნენ. ხელმწიფეს სასახლეში მოწვევისა და მასპინძლობის გამო მადლობას უხდიდნენ. ამ სტუმრების ქცევით ხელმწიფე კმაყოფილი დარჩა და ისინი დააჯილდოვა, უფრო უკეთეს სასახლეში გადაიყვანა. მათ იქ უსასრულოდ ბედნიერად იცხოვრეს.

მათ კი, ვინც მეორე ჯგუფში შევიდნენ, საჭმლისა და სასმლის მეტი არაფერი აინტერესებდათ. ელჩის ნათქვამს არ მოუსმინეს, სუფრა აურიეს, აკრძალული დასალევი დალიეს, დათვრნენ, ხმაური ატეხეს, ყვირილით სხვა სტუმრები შეაწუხეს. მოწვევისთვის მადლობის გადახდის ნაცვლად, ის დაამცირეს. ყველაფერ ამის გამო ისინი ხელმწიფის ჯარისკაცებმა დააპატიმრეს. იმ ხალხმა ცხოვრება ციხეში, უბედურებაში გაატარა.







## კითხვები ?

- ზღაპარში წარმოდგენილი ხელმწიფე სიმბოლურად უდიდეს ალლაჰს გამოხატავს. თქვენი აზრით, აქ ასახული სასახლე რისი სიმბოლოა?
- სასახლეში გაშლილი სუფრა, საჩუქრები და კაზმულობა რას გადმოგვცემს?
- ელჩი ვისი სიმბოლოა?
- წვეულებაზე მიწვეული სტუმრები ვინ არიან?
- პირველ ჯგუფში შემავალ სტუმრებში ვინ იგულისხმება?
- მეორე ჯგუფში შემავალ სტუმრებში ვინ იგულისხმება?
- სასახლე, რომელშიც პირველ ჯგუფში შემავალი სტუმრები გადაიყვანეს, რას გამოხატავს?
- ციხე, სადაც მეორე ჯგუფში შემავალი სტუმრები ჩასვეს, რას წარმოადგენს?
- მეორე ჯგუფში შემავალი სტუმრები რატომ დააპატიმრეს?
- მეორე ჯგუფში შემავალმა სტუმრებმა ელჩს რატომ არ მოუსმინეს?



# რა არის ღვთისმსახურება?

ღვთისმსახურება არის ამქვეყნად ყველაფრის გამჩენი უზენაესი ალლაჰისადმი ჩვენი სიყვარულისა და მორჩილების გამოხატულება, მისი ბრძანებების შესრულება და მის მიერ ყოველგვარი აკრძალული საქციელისაგან განდგომა.

ღვთისმსახურება ჩვენს გულში არსებული რწმენის ასახვაა ქცევაში. ღვთისმსახურებაა ნამაზის ლოცვა, მარხვა,

ყურანის კითხვა, ვედრება, ალლაჰის

ხშირი ხსენება, ტყუილის თქმისაგან,

ქურდობისგან შორს ყოფნა.

ღვთისმსახურებაა დედ-მამაზე კარგად მოპყრობა, ნათესავების მონახულება. ღვთისმსახურებაა ადამიანებისთვის სიკეთის კეთება, დახმარება, მათზე მოსალოდნელი ზიანის აცილება, მუსლიმან სულიერ ძმაზე მისალმება, მასთან გაღიმებული სახით შეხვედრა. აქედან გამომდინარე, ღვთისმსახურებაა ალლაჰის გულისთვის, ალლაჰის კმაყოფილების დასამსახურებლად შესრულებული ყველა საქმე.

„ალლაჰისადმი ვედრება თავად ღვთისმსახურებაა“

(თირმიზი, დაავათი 1)



უთხარი მუჰამმედ! უეჭველია, რომ ჩემი ნამაზი ღვთისმსახურებაა. ჩემი ცხოვრება და სიკვდილი, ყველაფერი სამყაროს უდიდესი გამგებლის – ალლაჰისთვისაა.

(სურა ენამი, აიათი 126)



## ალლაჰს მადლობას ვუხდი

აიშე რამდენიმე დღეს ავად იყო. სახლში იწვა. თითქოს ცოტათი მომჯობინდა კიდეც, მაგრამ დედამ ლოგინიდან ადგომის ნება არ დართო, საჭირო იყო, ცოტა კიდევ დაესვენა, ჭამისთვის ყურადღება მიექცია და გამოჯანმრთელებულიყო.

მისი საწოლი ფანჯარასთან იდგა. მთელი დღის განმავლობაში ქუჩაში გამვლელ-გამომვლელს ადევნებდა თვალყურს.

წიგნს კითხულობდა, დედასა და მამას ესაუბრებოდა, მაგრამ მაინც მოწყენილი იყო, საჭმელი არ უნდოდა, წამლის დალევა სძულდა.





ერთ დღეს, სადილობის შემდეგ, აიშე მასწავლებელმა მოინახულა. ეს კარგი სიურპრიზი იყო.. აიშეს ძალიან გაუხარდა.

მასწავლებელმა აიშეს შუბლზე აკოცა,თავთან ჩამოუჯდა და თავს როგორ გრძნობო,ჰკითხა.

აიშემ უთხრა, რომ წოლისაგან დაიღალა,წამალი ეჯავრებოდა, ახლა უკეთ იყო და ადგომა უნდოდა.

მასწავლებელი აიშეს თმებზე მიეფერა და ურჩია,უფრო მომთმენი ყოფილიყო. აიშე ერთხანს დაფიქრდა, რჩევა არ მოეწონა და მასწავლებელს უთხრა:

–მასწავლებელო, ნეტავი ალლაჰმა ავადმყოფობა რისთვის მოიგონა?

–იმისათვის, რომ ჯანმრთელობის ფასი,მოთმინება და მადლიერება ვისწავლოთ.

–ეს როგორ?!

–მომისმინე, ძვირფასო, ყველაფერი,რაც თავს გადაგვხდება ხოლმე, იმისთვისაა, რომ რაღაც გვასწავლოს. ავადმყოფობა ჯანმრთელობის ფასს გვაგებინებს, შიმშილი – სიმაძღრის ფასს,უწყლობა – წყლის ფასს,თუკი ყველაფერ ამას არ გამოსცდი,იმის ფასს ვერასდროს გაიგებ, რაც გაქვს.

–დიახ, მართალი ხართ მასწავლებელო, მე ჯანმრთელობის ფასი მანამ არ ვიცოდი, სანამ ავადმყოფობა არ გამოვსცადე.

–ყოჩაღ ძვირფასო აიშე, სანამ რაიმეს ფასს არ გავიგებთ, ჩვენთვის მის მბოძებელს მადლობას არ ვუხდით. მიმაჩნია, რომ ამის შემდეგ შენ ყოველთვის მადლიერი იქნები ალლაჰისა იმის გამო, რომ ჯანმრთელ ბავშვად გაგაჩინა.

აიშემ მასწავლებელს თვალებში შეხედა:

–დიახ, ეს მართალია, ამას არასოდეს დავივიწყებ, უთხრა მან.

ცოტა ფიქრის შემდეგ, აიშეს ერთი კითხვა კიდევ დაებადა და ვიდრე არ ჰკითხა, ვერ მოისვენა:

–მასწავლებელო, ამ შემთხვევაში, მდიდრებმა უფრო დიდი მადლობა უნდა გადაუხადონ ალლაჰს?

–აბა დაფიქრდი, თუ ადამიანი ბრმაა და ბევრი ფული აქვს, განა მთელ თავის სიმდიდრეს არ გაიღებს, რომ ეს ქვეყანა დაინახოს? ან ყრუ ადამიანი მთელ ფულს იმისთვის არ დახარჯავს, რომ სმენა აღიდგინოს?

–რა თქმა უნდა!

–ძალიან მდიდარია ის, ვინც ხედავს, ვისაც ესმის, სიარული შეუძლია, ყველაზე უპირატესად მდიდარი კი ის გონიერი ადამიანები არიან, ვინც (კეთილად) აზროვნებენ.



–მაშ, მე ძალიან მდიდარი ვარ?

–დიახ, შენ ძალიან მდიდარი ხარ, ამიტომაც ალლაჰისადმი ბევრი მადლიერება უნდა გამოთქვა, – დაარიგა მასწავლებელმა.

ამის შემდეგ აღარასდროს დავიწუწუნებ, მასწავლებელო, ალლაჰისადმი მადლიერი მონა-მსახური ვიქნები, განაცხადა აიშემ.

მასწავლებელმა აიშეს პატარა ხელი ხელში აიღო, შუბლზე ალერსიანად აკოცა.

–ძვირფასო აიშე, გისურვებ, ალლაჰმა სწრაფად გამოგაჯანმრთელოსო, – უთხრა და წავიდა.

**ჩილდემ ოზმენი**

**„აიშეს თავგადასავალი“**

–შემოკლებით

# რატომ ვასრულებთ ღვთისმსახურებას?

ამქვეყნად, ყოველ ნაბიჯზე ჩვენთვის უთვალავი სიკეთე არსებობს. ჰაერი, რომელსაც ვსუნთქავთ,წყალი,რომელსაც ვსვამთ, პური, რომელსაც ვჭამთ, ყველა სახის ხილი და ბოსტნეული, რომელთაც თითოეულს თავისებური სუნი, გემო და ფერი აქვს, ცხოველები, რომელთა ხორცს ვჭამთ და რძეს ვსვამთ... ყველაფერი ეს უდიდესი ალლაჰის მიერ ჩვენთვის ბოძებული სიკეთე და წყალობაა.

ადამიანმა ოდნავი სიკეთე რომ გაგვიკეთოს, გვიხარია და მის მიმართ უდიდეს სიყვარულსა და პატივისცემას ვგრძნობთ, მისი მადლიერნი ვართ და თუ რამეს დაგვავალებს, სიხარულით ვუსრულებთ. ასე არ არის? თუ ასეა, მაშინ, განა ჩვენ უდიდესი ალლაჰის მიმართ, რომელმაც გაგვაჩინა და უთვალავი სიკეთე გვიწყალობა, მადლიერნი არ უნდა ვიყოთ და მისი ბრძანებები, ღვთისმსახურება სიხარულით არ უნდა შევასრულოთ?

ჩვენ თუ ღვთისმსახურებას ვასრულებთ, ეს ალლაჰისადმი ჩვენს მიერ მადლიერების გამოხატვაა ყველა იმ სიკეთე-წყალობისათვის, რაც გვიწყალობა. ალლაჰისადმი ჩვენს რწმენას, სიყვარულსა და მორჩილებას ღვთისმსახურების საშუალებით გამოვხატავთ და ალლაჰის სიყვარულს დავიმსახურებთ. ხოლო თუკი ალლაჰს ვეყვარებით, ამქვეყნიურზე მეტ სიკეთეს, იმქვეყნად გვიწყალობებს და სამოთხის მარადიულ ბედნიერებას გვაზიარებს.



„იმათი ცხოვრების პირობებს შეხედეთ, ვინც თქვენზე უარესად ცხოვრობენ: ნუ შეხედავთ იმას, ვისაც თქვენზე უკეთესი პირობები აქვს"

(მუსლიმი, ზუჰდი 9).





„თუკი (ალლაჰის მიმართ) მადლიერნი იქნებით, უთუოდ გაგიმრავალრიცხოვნებთ თქვენ ჩემს სიკეთე-წყალობას"...

(სურა იბრაჰიმი, აიათი7)





## ფეხსაცმელი

ერთ კაცს ფეხსაცმელი არ ჰქონდა და ამის გამო გული სწყდებოდა. ერთხელაც ხეტიალისას დაინახა კაცი, რომელსაც ფეხი არ ჰქონდა და თქვა: „მადლობა ალლაჰს, მე ფეხსაცმელი არ მაქვს, მაგრამ ფეხი მაქვს, ფეხსაცმელი იშოვება, ფეხი კი– არა." რაც გაგვაჩნია, იმის ფასი ვიცოდეთ, მისი მბოძებელი ალლაჰისადმი მადლიერებას გამოვხატოთ.



# რას მოვიგებთ ღვთისმსახურების შესრულებით?

### ღვთისმსახურება ალლაჰთან გვაახლოებს

ჩვენი გაჩენის მიზანი ალლაჰის გაცნობა და მისდამი ღვთისმსახურების შესრულებაა. ღვთისმსახურებით ალლაჰს ვუდასტურებთ, რომ მისი მონა-მსახურები ვართ, ვიგრძნობთ, რომ ალლაჰს უფრო ვუახლოვდებით. ყოველგვარი შუამდგომლობის გარეშე, პირდაპირ მას ვთხოვთ დახმარებას და მის წყალობას შევეფარებით. მისი სიყვარულის მოსაპოვებლად რომ ვიბრძვით, ამით ბედნიერებას ვიგრძნობთ.

### ღვთისმსახურება ზნეობას გვიმაღლებს

ღვთისმსახურება ადამიანს ეხმარება სუფთა, ლამაზი ზნეობის შეძენაში, რომ საზოგადოებისთვის გამოსადეგ ადამიანად ჩამოყალიბდეს.

ჩვენს გულებს ბოროტი ზრახვებისა და ფიქრებისაგან წმენდს. ჩვენს სულს და გარეგნობას ასუფთავებს და ზნეობას გვიკეთილშობილებს.

### ღვთისმსახურება რწმენას აძლიერებს

რწმენის დაცვა და გაძლიერება მხოლოდ ღვთისმსახურებითაა შესაძლებელი. ღვთისმსახურებას ღირსეულად თუ შევასრულებთ, რწმენა გაგვიძლიერდება.

როგორც ვხედავთ, ღვთისმსახურება ჩვენი ამქვეყნიური ცხოვრებისთვისაც მნიშვნელოვანია და იმქვეყნიურისთვისაც. თუ ადამიანმა ღვთისმსახურებას გემო გაუსინჯა, სადაც უნდა იყოს, მას თავს აღარ გაანებებს. წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ამ მხრივ ყველაზე შესანიშნავი მაგალითია. იგი დიდი ყურადღებით ეკიდებოდა ალლაჰისადმი სამსახურს, ღვთისმსახურება ძალიან უყვარდა, ყოველგვარ საღვთო რიტუალს უკლებლივ და უნაკლოდ ასრულებდა და ამის გაკეთებას მუს-

ალლაჰი ბრძანებს: „მე ჯინები და ადამიანები მხოლოდ იმისთვის გავაჩინე, რომ მე მემსახურ-მეთაყვანონ!“

(სურა ზარიათი, აიათი 56)

ერთი კაცი წმინდა მუჰამმედ შუამავალთან (ს.ა.ს.) მოვიდა და უთხრა:

*–ალლაჰის შუამავალო, მასწავლე ისეთი რამე, რაც სამოთხეში წამიყვანს, ჯოჯოხეთს კი ამაცილებს.*

*წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ბრძანა:*

*„ალლაჰისადმი ღვთისმსახურება ასრულე, მას მოზიარე არ გაუჩინო, ნამაზი ილოცე, ზექათი (ქონების გადასახადი) გაეცი, ნათესავები დაიცავი და ყურადღება მიაქციე“.*

(ბუჰარი, ადაბი 10, მუსლიმი, იმანი 14)

ერთ დღეს წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) მუაზ იბნ ჯებელის ხელი ხელში აიღო და უთხრა:

– მუაზ! ღმერთმანი, მართლაც მიყვარხარ.

– ალლაჰის შუამავალო! მეც მიყვარხარ, უპასუხა მუაზმა.

– მუაზ! გირჩევ, ყოველი ნამაზის ლოცვის შემდეგ ეს ვედრება წაიკითხო:

„ჩემო ალლაჰო! დამეხმარე იმაში, რომ შენ ყოველ წამს გაგიხსენო, შენი ბოძებული წყალობისთვის მადლობა გითხრა და შენს საკადრისად ვასრულო შენდამი ღვთისმსახურება“

(აბუ დავუდი, ვითრი 26).

## კითხვები



### ჩვენი ცოდნა შევამოწმოთ

ქვემოთ მოცემულ წინადადებებში, სწორს, **„სწორია“** გაუხაზეთ, არასწორს, – **„მცდარია“.**

- ღვთისმსახურება ჩვენი და ყველაფრის გამჩენი უდიდესი ალლაჰის მიმართ გამოხატული სიყვარული და პატივისცემაა, მისადმი თაყვანისცემაა. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ჩვენი გამჩენის მიზანია, გავიზარდოთ და დავეუფლოთ კარგ საქმეს. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ადამიანებზე დახმარება, მათზე მისალმება, სულიერ (მუსლიმან) ძმებთან მომღიმარი სახით შეხვედრა ღვთისმსახურება არ არის. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ღვთისმსახურება არა მარტო ჩვენს სხეულს ასუფთავებს, არამედ ჩვენს ზნეობასაც ასპეტაკებს. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ღვთისმსახურებით ალლაჰს, ჩვენთვის ბოძებული სიკეთეებისთვის მადლობას ვუხდით. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**



### საკუთარ თავს ტესტირება ჩავუტაროთ

1. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის ღვთისმსახურება?

ა) ნამაზის ლოცვა
ბ) ტყუილის არ თქმა
გ) ადამიანებისთვის არასასიამოვნო საგნების (ნივთების) გზიდან გადაგდება
დ) ადამიანების შესახებ ზურგსუკან ლაპარაკი

2.
I კეთილი საქმეები
II ცოდვა
III ღვთისმსახურება

ზემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი ტერმინი გამოიყენება ალლაჰის საყვარელი და მოსაწონი რამეებისთვის?

ა) I-II
ბ) I-III
გ) I-II-III
დ) II-III

3. „ერთი ფინჯანი ყავა 40 წელი ახსოვთ“. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან რომელია ამ ანდაზის შესაბამისი?

ა) თუ ყავას დაგვალევინებენ, პატივისცემა 40 წელიწადს არ დაგვავიწყდება.
ბ) ძალიან გვიყვარს ადამიანი, რომელიც ყავას მოგვართმევს.
გ) არასოდეს დაგვავიწყდება ადამიანი, რომელიც სიკეთეს გაგვიკეთებს და პატივს გვცემს.
დ) ერთი ფინჯანი ყავა ახსოვთ არა ნაკლებ 40 წელიწადს.

4.

I ალლაჰის სიყვარულისა და კმაყოფილების მოსაპოვებლად.
II ალლაჰის ბრძანებაა და იმიტომ.
III ჯოჯოხეთის წამებისაგან გადარჩენისა და სამოთხეში შემსვლელ, ბედნიერ მონა-მსახურებს შორის ადგილის დასამკვიდრებლად.

*რისთვის ვემსახურებით ალლაჰს? ამ კითხვის პასუხი ზემოთ მოცემულთაგან რომელია?*

ა) I-II ბ) I-III გ) I-II-III დ) II-III

5. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ განეკუთვნება იმ თვისებას, რომელსაც ღვთისმსახურება შეგვძენს?

ა) ღვთისმსახურების მეშვეობით სხეული და სული განიწმინდება და გასპეტაკდება.
ბ) ღვთისმსახურებით ზნეობა იწმინდება, საზოგადოებისთვის სასარგებლო პიროვნებად ვყალიბდებით.
გ) ღვთისმსახურებით ალლაჰის ჩვენდამი სიყვარულს მოვიპოვებთ.
დ) ღვთისმსახურება სახელს გაგვითქვამს.



გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები

**(ჩვენს ქცევებში/ ალლაჰის/ მადლობა/ ღვთისმსახურებაა/ ჩემი ღვთისმსახურება)**

- თქვი: უეჭველად, ჩემი ნამაზი --------------------- ჩემი სიცოცხლე და სიკვდილი – ყველაფერი ალლაჰისთვისაა.
- ტყუილის არ თქმა და არა ქურდობა (პატიოსნება) ---------------------.
- ღვთისმსახურება ჩვენს გულში არსებული რწმენის ----------------- ასახვაა.
- ის, რაც ------------- ხათრისთვის შესრულებულია, ყველაფერი ღვთისმსახურებაა.
- ჩამო ალლაჰო, დამეხმარე, რომ მუდამ გახსენო, ბოძებული სიკეთისთვის ----------------- გითხრა, შენს საკადრისად ვასრულო შენდამი ღვთისმსახურება.





სარწმუნოებრივი ვალდებულებები

(ისლამის რელიგიური თვალსაზრისით)



# მოვალეობა და პასუხისმგებლობა



- სარწმუნოებრივი ვალდებულებები
- სავალდებულო საქმიანობა
- ისლამის პირობები





# სამოთხის გზა

ერთ დღეს წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს.) ერთ-ერთმა თანამიმდევართაგანმა, წმინდა მუაზმა, ჰკითხა:

–„ალლაჰის შუამავალო! ისეთი რამ მასწავლე,რაც სამოთხეში შესასვლელ გზას გამიხსნის."

–„ძალიან დიდი სურვილი გქონია. ეს იმ ადამიანისთვის არის ადვილი, ვისაც ალლაჰი გაუადვილებს, შენც ალლაჰის ერთადერთობა აღიარე, მხოლოდ მას ეთაყვანე, ნამაზი გულმოდგინებითა და დროულად ილოცე, ზექათი გაეცი, რამაზნის თვეში იმარხე, თუ ძალა გეყოფა და შესაძლებლობა გექნება, ჰაჯობა მოილოცეო", –ურჩია და იქვე განაგრძო:

–„ახლა შენ გინდა, სიკეთის კარების შესახებ მოგითხრო? მარხვა (ჯოჯოხეთისა და ცოდვის საპირისპირო) ფარია, მოწყალება ისევე აქრობს ცოდვით გამოწვეულ წამებას, როგორც წყალი ცეცხლს, ხოლო ადამიანის მიერ შუა ღამეში ნამაზის ლოცვა,ცოდვას აქრობსო". შემდეგ შუამავალმა აიათები წაიკითხა:

**„მათი გვერდნი განშორებულ იქნება საწოლთაგან,(ღამე არ იძინებენ და თეჯჯუდ ნამაზს ლოცულობენ), შიშითა და იმედით ღმერთს ევედრებიან და უხვად გაიღებენ იმ სარჩოსაგან, რომელიც ჩვენ მათ გუბოძეთ. ვერავინ მიხვდება ალლაჰთან მათი ბედნიერებისთვის რა იმალება, მათივე ნაღვაწის სანაცვლოდ".**

(სურა სეჯდე, აიათი 16-17).

და ბრძანა:

–„გინდა გაგაგებინო ყველა საქმის სათავე, დედაბოძი და ის, რაც ყველაზე უმაღლესია?" წმინდა მუაზმა



უთხრა:

–„დიახ, მიამბე ალლაჰის შუამავალო!“

–„საქმის სათავე ისლამია, დედაბოძი ნამაზია, უმაღლესი კი –ჯიჰადი.“

–„ყველაფერ ამის მთავარი არტერია გაცნობო?“

–„დიახ, მითხარი ალლაჰის შუამავალო!“

შუამავალმა ენაზე მიუთითა და უთხრა:

–„ენას მოუარე, მუაზ?“

–„ალლაჰის შუამავალო! ჩვენი ნალაპარაკევის გამო პასუხი მოგვეთხოვება? (განვიკითხებით?)

–„მუაზ, ის, რაც ადამიანებს პირქვე დამხობილი ხოხვით ჯოჯოხეთში წაიყვანს, ენის მონახვეჭია“.

(თირმიზი, იმანი 8).





# ჩვენი სარწმუნოებრივი ვალდებულებანი

უდიდესმა ალლაჰმა ბევრი სიკეთე გვიწყალობა. ბოძებულ სიკეთეთაგან ყველაზე მნიშვნელოვანი ჭკუაა. ჭკუით ვანსხვავებთ მართალს ტყუილისაგან, კარგს ცუდისგან. აქედან გამომდინარე, იმ მთავარ განმასხვავებელ თვისებებს შორის, რაც ადამიანს სხვა სულიერი არსებებისგან გამოარჩევს, ყველაზე მნიშვნელოვანი ჭკუა და აზროვნების უნარია.

ამასთან ერთად, ღმერთმა ადამიანს ჭკუა რომ უბოძა, პასუხისმგებლობაც დააკისრა, ადამიანი უპასუხისმგებლო და თავაშვებულ არსებად არ დატოვა. გვიბრძანა ის, რაც ჩვენთვის სასარგებლო და კარგია. ხოლო ის, რაც მავნე და ცუდია, აგვიკრძალა. იმისათვის, რომ შევძლოთ იმქვეყნიური და ამქვეყნიური ბედნიერების მოპოვება, ვალდებულებები დაგვაკისრა და მათი შესრულება გვიბრძანა. სწორედ ამ პასუხისმგებლობას **„სარწმუნოებრივი ვალდებულებანი“** ეწოდება.

**მოწიფულობის ასაკი როდის დგება?**

მოწიფულობის ასაკი, ბავშვის აღნაგობისა და სხვადასხვა ბუნებრივ – კლიმატური პირობების შესაბამისად, ცვალებადია და ეს ასაკი ძირითადად ვაჟებში 12-15, ხოლო გოგონებში 9-15 წლებს შორის მერყეობს. ადამიანი, გოგო იქნება თუ ვაჟი, 15 წლის რომ შესრულდება, მიუხედავად იმისა, მოწიფულობის სიმპტომები აღენიშნა თუ არა, მოწიფულად ითვლება და ვალდებულია, სარწმუნოებრივ ბრძანებებსა და აკრძალვებს დაემორჩილოს.

**ვალდებულება (მუქელლეფი) რას ნიშნავს?**

სარწმუნოებრივად (მუქელლეფი) ჭკვიან და მოწიფულ ასაკს მიღწეულ პირებს, ისლამის რელიგიის მიხედვით, ბრძანებებისა და აკრძალვების შესრულება ევალებათ. გიჟები და მოწიფულობის ასაკს მიუღწეველი ბავშვები „ვალდებულები“

რას ნიშნავს **„ვალდებულის"** ქცევა?

ადამიანისთვის, რომელიც სარწმუნოებით ვალდებულია, არსებობს ქცევის ნორმები. ამ ნორმებს „ვალდებულის ქცევა" (ეფალი მუქელლეფი) ეწოდება.

**რომელი მცნებებია, რომლებიც სარწმუნოებრივ ვალდებულებებს გამოხატავს?**

ვალდებულის (მუქელლეფის) ქცევის ნორმები 8 მცნებით გამოიხატება.

| ვალდებულის (მუქელლეფის) საკეთებელი | |
|---|---|
| 1. ფარძი | ☺☺☺☺ |
| 2. ვაჯიბი | ☺☺☺ |
| 3. სუნნეთი | ☺☺ |
| 4. მუსთაჰაბი | ☺ |
| 5. მუბაჰი | 😐 |
| 6. ჰარამი | ☹☹ |
| 7. მექრუჰი | ☹☹☹☹ |
| 8. მუფსიდი | 💣 |



## ფარძი ☺☺☺☺

ღვთისმსახურებას, რომელიც ისლამის რელიგიის მიხედვით, აუცილებლად შესასრულებელია, ფარძი ეწოდება. მაგ. ნამაზის ლოცვა, მარხვა და ზექათის გაცემა ფარძია.

ადამიანი, რომელიც ფარძებს ასრულებს, დიდ მადლს იგებს, ხოლო არასაპატიო მიზეზით ფარძის შეუსრულებლობისას კი ცოდვას სჩადის. მუსლიმანი, რომელიც ფარძთაგან რომელიმეს არ ირწმუნებს და ღმერთის ბრძანებებს არ დაემორჩილება, ისლამის მიმდევრად არ ითვლება.

**ფარძი ორგვარია:**

**ა) ფარძი აინი:** ყველა „ვალდებული" მუსლიმანისთვის შესასრულებელი ფარძია. მაგ. დღეში 5-ჯერ ნამაზის ლოცვა, მარხვა ფარძი აინია.

**ბ) ფარძი ქიფაია:** ზოგიერთი მუსლიმანის მიერ შესრულებული ფარძით სხვა მუსლიმნებს პასუხისმგებლობა ეხსნებათ. თუკი არცერთი მუსლიმანი ამ ფარძს არ შეასრულებს, ყველა მუსლიმანს პასუხისმგებლობა ეკისრება. მაგ. თუ მუსლიმანი გარდაიცვლება და მუსლიმანთა ერთი ჯგუფი მიცვალებულის განსასვენებელ ნამაზს ილოცავს, მაშინ იმ მხარეში მცხოვრებ ყველა მუსლიმანს პასუხისმგებლობა მოეხსნება.

## ვაჯიბი 

ვაჯიბი არის ისეთი ღვთისმსახურება, რომელიც ფარძის მსგავს მტკიცე არგუმენტებს არ ემყარება. მაგ. ვაჯიბია: ბაირამის ნამაზის ლოცვა, რამაზნის თვეში ღარიბებისთვის ფითრის მიცემა, ყურბნის შეწირვა.

ადამიანი, რომელიც ვაჯიბს შეასრულებს, მადლს მოიპოვებს, ხოლო ის, ვინც ვაჯიბს არ შეასრულებს, ცოდვილია. ფარძის უარმყოფელი სარწმუნოებიდან გარიცხულად ითვლება, მაგრამ ვაჯიბის უარყოფის შემთხვევაში ადამიანი ისლამიდან არ გაირიცხება.



## სუნნეთი 

სუნნეთი არის მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მიერ, ფარძი და ვაჯიბი ღვთისმსახურების გარდა, შესრულებული ქმედებები, რომელთა შესრულებას ჩვენც გვირჩევს.

სუნნეთი ორგვარია:

ა) სუნნეთი მუაქქადა: ესენია სუნნეთები, რომლებსაც წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ხშირად ასრულებდა, უკიდურეს შემთხვევაში კი არ ასრულებდა. მაგ. ასეთი სუნნეთებია: დილის, შუადღის და საღამოს ნამაზების სუნნეთები და თარავიჰი ნამაზი.

ბ) სუნნეთი გაირი მუაქქადა: ეს ის სუნნეთებია, რომლებსაც წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ზოგჯერ ასრულებდა. მაგ. სუნნეთის ამ კატეგორიას მიეკუთვნება ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზისა და ძილისწინა ნამაზის პირველი სუნნეთები.

სუნნეთის შესრულებით ადამიანი მადლს მოიპოვებს, წმინდა შუამავლის ქომაგობას ეზიარება, ხოლო სუნნეთის უარმყოფელი ადამიანი მადლს მოკლებული იქნება.



21

## მუსთაჰაბი 

მუსთაჰაბი, ისლამის კანონების მიხედვით, მისაღები, სასურველი და კეთილი, ნებაყოფლობით შესრულებული ქმედებაა. ამათ „ნაფილე“, ანუ დამატებითი და „მენდუბი“, ანუ დაშვებული ქმედებანი ეწოდება. მაგ. მზის ამოსვლიდან მზის ზენიტში მისვლამდე დროის მონაკვეთში (ქუშლუქ) ნამაზის ლოცვა, ორშაბათსა და ხუთშაბათს მარხვა, ღარიბებისთვის მოწყალების მიცემა, ბავშვებისთვის საჩუქრების დარიგება მუსთაჰაბია.

მუსთაჰაბის გამკეთებელი მადლს მოიგებს, მას კი, ვინც მუსთაჰაბს არ შეასრულებს, ცოდვაში არ ჩაეთვლება.



## მუბაჰი



მუბაჰი მოქმედების თავისუფლებაა. მუბაჰის გაკეთებით მადლი არ დაგეწერება, თუ არ გავაკეთებთ, ცოდვა არ იქნება. მაგ. ჯდომა, სიარული და ძილი მუბაჰია.

## მექრუჰ

მექრუჰი ისეთი ქმედებები და საქმეებია, რომლებიც სარწმუნოებრივად მოუწონარია.

**მექრუჰი ორგვარია:**

ა) თაჰრიმენ (ჰარამთან ახლოს) მექრუჰი: აკრძალული საქმენი და ქმედებანი, რომლებიც ჰარამის მსგავს მყარ არგუმენტებს არ ემყარება.

ამგვარი მექრუჰის ჩამდენი ადამიანი ცოდვილია. მაგ. სიგარეტის მოწევა, ბაირამის ნამაზის ლოცვის უარყოფა, თუკი გამოუვალი მიზეზი არ არის, იქინდი ნამაზის თავის



დროზე ულოცაობა და მზის ჩასვლისას ლოცვა **„თაჰრიმენ მექრუჰია“.**

ბ) თენზიჰენ (ჰალალთან ახლოს) მექრუჰი: საქმენი და ქმედებანი, რომლებიც ისლამის რელიგიის მიხედვით მიუღებელია.

ადამიანს, რომელიც ამგვარ მექრუჰ მოქმედებას სჩადის, ცოდვა არ ეწერება, მაგრამ არც კარგ ქცევაში ეთვლება ეს მოქმედება. მაგ. მარჯვენა ხელით ცხვირის გამოწმენდა **„თენზიჰენ მექრუჰია“.**

## სუნნეთი

ისლამის სარწმუნოების მიხედვით, ჰარამი სასტიკად აკრძალულს ნიშნავს. მაგ. ადამიანის მოკვლა, ქურდობა, მრუშობა, აზარტული თამაშები, ღორის ხორცის ჭამა, დედისა და მამის წინააღმდეგ გამოსვლა, სხვებზე ცუდის ლაპარაკი ზურგსუკან.

ადამიანი, რომელიც ჰარამს სჩადის, ის ღმერთს ეურჩება და დიდ ცოდვას იქმს. ის, ვინც ჰარამისგან შორსაა, უდიდესი ალლაჰის სიყვარულს დაიმსახურებს და დიდ მადლს მოიგებს. ხოლო ვინც ჰარამს უარყოფს და ჰარამს ჰალალად ჩათვლის, ის ისლამის სარწმუნოებიდან გარიცხულად ითვლება.

## მუფსიდი

მუფსიდი დაწყებული ღვთისმსახურების მოშლაა. მაგ. ნამაზის ლოცვისას ლაპარაკი, მარხვისას შეგნებულად ჭამა ან სმა. ჩაშლილი ღვთისმსახურება ხელახლა, თავიდან უნდა შესრულდეს.

# ისლამის პირობები

იმის გამო, რომ მუსლიმნები ვართ, მოვალეობები გვაკისრია.

მათ, უმთავრესად, ისლამის პირობების სახელს ვაძლევთ. ეს პირობები ის საწყისებია, რომელზედაც მუსლიმანობა შეიქმნა.

**ქელიმეი შეჰადეთის წარმოთქმა:**

1. რწმენის აღიარება *(არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა და წმინდა მუჰამმედი (ს.ა.ს) ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალია).*
2. ნამაზის ლოცვა
3. მარხვა (რამაზნის თვეში)
4. ზექათის (ქონების გადასახადის) გაცემა.
5. ჰაჯის შესრულება

ამ ხუთი პირობისაგან პირველია რწმენის საფუძველი, დანარჩენი კი რწმენის აღსასრულებლად აუცილებელი ღვთისმსახურებაა.



**წმინდა შუამავალი ბრძანებს:** „ისლამი 5 საფუძველზე შეიქმნა. აღიარება იმისა, რომ არ არსებობს სხვა ღმერთი, გარდა ალლაჰისა და მუჰამმედი მისი შუამავალია, ნამაზის ლოცვა გულმოდგინებით და სწორად, რამაზნის თვეში მარხვა, ზექათის (ქონების გადასახადის) სწორად გადახდა და ალლაჰის სახლისქაბას მონახულება –ჰაჯობის შესრულება.“

(ბუჰარი, იმანი 1)



ამობრწყინდა ველდას მთიდან,
ვით თოთხმეტი დღისა მთვარე,
მადლობა ღმერთს, მისი მოსვლით,
რომ განათდა ჩვენი მხარე.
მოგვიტანა ღვთის ბრძანება,
მარგალიტი წყობილი,
გვერდით ახლავს აბუ ბაქრი
უღალატო ძმობილი.
შუქი მოჰფინა მედინას,
მისი მოვლენით გავლაღდით,
მივეგებეთ შუამავალს
და შევძახეთ, მობრძანდით!
შენ ხარ მზე და შენ ხარ მთვარე,
ქვეყნის მანათობელი!
მობრძანდა ღვთის საყვარელი
რჯულის განმმარტებელი.
მოგვაშორა „ძველმანები“
და შეგვმოსა ახლებით,
სული ჩვენი გაგვინათლა,
რწმენის ჭეშმარიტებით.
უქადაგა ფარისეველთ:
მივყვეთ პატრონს სიკეთის,
ვინც მიჰყვება შუამავალს,
ჰპოვებს ბაღებს სამოთხის.
გაგვიმარტა ღვთის ბრძანება,
ჩვენც მას გულით ვენდობით,
სიტყვას მუდამ ვუპატრონებთ,
გვეძმო, ჩვენაც ვეძმობით.
მუდამ მხარს მოგცემთ, ღმერთმანი,
ჩვენ არ გვჩვევია ღალატი.
შენ რომ სანდო ვარსკვლავი ხარ,
ეჭვიც არა გვაქვს ამაში.
ამობრწყინდა ველდას მთიდან,
ვით თოთხმეტი დღისა მთვარე,
მადლობა ღმერთს, მისი მოსვლით,
რომ განათდა ჩვენი მხარე.





## კითხვები



### შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემული წინადადებების ბოლოს სწორს **„სწორია“**, მცდარს **„მცდარია“** გაუხაზეთ.

- უდიდესმა ალლაჰმა ჩვენ სასარგებლო და კარგი რამეები გვიბრძანა, საზიანო კი აგვიკრძალა. **სწორია** **მცდარია**
- გიჟები და მოწიფულობის ასაკს მიუღწეველი ბავშვები სარწმუნოებრივად ვალდებულნი არიან. **სწორია** **მცდარია**
- ის, ვინც ფარძს შეასრულებს, დიდ მადლს მოიგებს, ვინც არასაპატიო მიზეზით ფარძს არ შეასრულებს, ცოდვას ჩაიდენს. **სწორია** **მცდარია**
- ისლამის სარწმუნოებიდან გაირიცხება ის, ვინც ფარძთაგან ერთ-ერთს არ ირწმუნებს ან არ ეთანხმება იმას, რომ ეს ისლამის ბრძანებათაგანია. **სწორია** **მცდარია**
- დედისა და მამის წინააღმდეგ წასვლა ჰარამია. **სწორია** **მცდარია**



### საკუთარ თავს ცოდნა ჩავუტაროთ

**1. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია ფარძი?**

ა) ეზნის კითხვა
ბ) ალლაჰის მადიდებელი სიტყვების „თესბიჰის“ წაკითხვა
გ) ყამეთი (დაყამეთება)
დ) მარხვა

**2) ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია *„ფარძ ქიფაიე“*?**

ა) ნამაზის ლოცვა
ბ) ჰაჯობის შესრულება
გ) ზექათის გადახდა
დ) მიცვალებულის გასვენების (ჯანაზა) ნამაზის ლოცვა

**3) ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია სუნნეთი, *„გაირი მუექქედე?“***

ა) დილის ნამაზის სუნნეთი
ბ) საღამოს ნამაზის სუნნეთი
გ) ვითრი ნამაზი
დ) იქინდის ნამაზის სუნნეთი

**4) ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის ჰარამი?**

ა) ტყუილის თქმა
ბ) ქურდობა
გ) ყუმარის თამაში
დ) სპორტული ვარჯიში

**5) ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის მექრუჰი?**

ა) სიგარეტის მოწევა
ბ) ბაირამის ნამაზის უარყოფა
გ) იქინდის ნამაზის მზის ჩასვლისას შესრულება
დ) ცხვირის მარჯვენა ხელით გამოწმენდა

*გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები*

**(ფარძი/ მექრუჰი/ ვაჯიბი/ ვალდებული/ მუსთაჰაბი/ ფარძი ქიფაიე/ სუნნეთი მუექქედე/ ფარძი აინი)**

- ადამიანები, რომლებსაც აქვთ სრული ჭკუა და მიაღწიეს მოწიფულობის ასაკს ---------------- არიან შეასრულონ ალლაჰის ბრძანებები.
- ღვთისმსახურებას, რომელიც ისლამის სარწმუნოებით, აუცილებლად შესასრულებელია, ნაბრძანებია, ------------------ ეწოდება.
- ფარძს, რომლის შესრულებაც ყველა მუსლიმანს ევალება, ----------------ეწოდება.
- ზოგიერთი მუსლიმანის მიერ შესრულებულ ფარძს, რომელიც დანარჩენებს ვალდებულებას უხსნის, -------------------------- ეწოდება.
- ღვთისმსახურებას, რომელიც ნაბრძანებია, მაგრამ ფარძის მსგავს მყარ არგუმენტებს (საბუთ-სამტკიცებელს) არ ემყარება, -------------------ეწოდება.
- სუნნეთებს, რომელსაც წმინდა მუჰამმედ შუამავალი ხშირად ასრულებდა, იშვიათ შემთხვევაში კი შეუსრულებლად ტოვებდა, ----------ეწოდება.
- ისლამის სარწმუნოების კანონების მიხედვით, მისაღებ, სასურველ და კარგ ქმედებებს ---------------------- ეწოდება.
- მოქმედების თავისუფლებას ------------------- ეწოდება.
- ქცევას, რომელიც ისლამის სარწმუნოებაში კატეგორიულად აკრძალულია, ------------- ეწოდება.
- ქცევა, რომელიც ისლამის სარწმუნოებაში მიუღებელი და არასასიამოვნოა, ------------------ ეწოდება.




ისლამის კულტურის სიმბოლო



# სისუფთავე



- ისლამი და სისუფთავე
- სისუფთავის სახეობები
- სისუფთავისა და ღვთისმსახურების ურთიერთკავშირი
- წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) სისუფთავისადმი მინიჭებული მნიშვნელობა.




# ქალი, რომელიც ალლაჰის სახლს ასუფთავებს

წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ნათელით გაბრწყინებულ ქალაქ მედინას ერთ-ერთ უბანში ცხოვრობდა მოხუცი ქალი, სახელად უმმუ მიჰჯენი. ისევე, როგორც თვითონ იყო სუფთა, ასეთივე სუფთა გრძნობები და ფიქრები ჰქონდა. უწმინდესი მორალის მქონე ამ ქალმა ერთ დღეს თქვა:

„რადგანაც ალლაჰმა ჩემი გული ურწმუნოებისაგან გაწმინდა, მეც მისი სახლის სისუფთავეზე ვიზრუნებ და სუფთად შევინახავო“ და გადაწყვიტა, მეჩეთი ყოველ დღე დაესუფთავებინა. ამის შემდეგ, მისი შესაძლებლობების ფარგლებში, „მესჯიდი ნებევს“ (შუამავლის მეჩეთი), სადაც მუსლიმანები ღვთისმსახურებას ასრულებდნენ და წმინდა შუამავალი საუბრებს მართავდა, ყოველ დღე ასუფთავებდა.

უმმუ მიჰჯენი ღარიბი იყო, მაგრამ გრძნობები ბრწყინვალე ჰქონდა. მესჯიდის ყოველი დასუფთავებისას გულის გაწმენდას, სიმშვიდეს გრძნობდა, სიხარული და ბედნიერება ეუფლებოდა.

ერთ დღესაც უმმუ მიჰჯენი ლოგინად ჩავარდა. დღეების განმავლობაში წმინდა შუამავალთან ერთად ლოცვის ბედნიერება მოაკლდა. სხეულით ლოგინში იწვა, მაგრამ გულით კი იმ გულწმინდა ადამიანების რიგებში იყო, რომლებიც შუამავლის იმამობით ნალოც ნამაზს მიჰყვებოდნენ. გამოჯანმრთელება და მეჩეთში თავისი მოვალეობის თავიდან დაწყება უნდოდა, მაგრამ ვერ ახერხებდა. სურდა მოესმინა ალლაჰის შუამავლის ხმა, რომელიც გულს სიხალვათეს ანიჭებდა, ამ ხმის გაგონებისას კი შუამავლის წინაშე სეჯდეზე ყოფნის სურვილი უჩნდებოდა.

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) უმმუ მიჰჯენი რამდენიმე დღის





განმავლობაში რომ ვერ დაინახა, მოიკითხა.

–„ავად არის, ალლაჰის შუამავალოო“,– უთხრეს მეზობლებმა.

პასუხის მიღების შემდეგ, წმინდა შუამავალმა მედინას განაპირას მდებარე უმმუ მიჰჯენის სახლისკენ გასწია.

წინ წასულებმა ავადმყოფ ქალს უთხრეს:

–„სამახარობლო, უმმუ მიჰჯენ, ალლაჰის შუამავალი შენს სანახავად მოდისო.“

უმმუ მიჰჯენს სიხარულისაგან რა გაეკეთებინა, აღარ იცოდა. ავადმყოფობისგან მისუსტებულს გულმა ბაგაბუგი დაუწყო. შუბლზე ოფლი წამოუვიდა. დიდი ხანი არ გასულა, წმინდა შუამავალის ტკბილი ხმა მოესმა:

–„ასსალამუ ალეიქუმ“.

მან მადლობით აღსავსე მისუსტებული ხმით უპასუხა:

–„ალეიქუმუსსელამ, ალლაჰის შუამავალო.“

მონახულება ცოტახანი გაგრძელდა. მაგრამ სინამდვილეში ამ დროის ფასი ძალიან დიდი იყო. რადგანაც ალლაჰის შუამავალი, ობლებისა და მიუსაფართა პატრონი, სუფთა ადამიანის სანახავად მივიდა.

„ალლაჰი სუფთაა, სუფთანი უყვარს“

(თირმიზი, ადაბი 41)

– ბრძანებდა წმინდა მუჰამმედ შუამავლი (ს.ა.ს) და ის მუსლიმანები უყვარდა, რომლებიც სხეულის, სულისა და გარემოს სისუფთავეს ყურადღებას აქცევდნენ.

წმინდა შუამავალი უმმუ მიჰჯენის ამბავს მეზობლებს ყოველდღე ეკითხებოდა, მისი ჯანმრთელობის შესახებ ცნობებს იღებდა. ერთ დღესაც მეზობლებს უთხრა:

–თუკი უმმუ მიჰჯენი გარდაიცვლება, ისე არ დაკრძალოთ, რომ არ გამაგებინოთო.

ერთ საღამოს უმმუ მიჰჯენის უწმინდესი სული, რომელიც ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარულით იყო სავსე, უდიდესი ალლაჰისგან გამოგზავნილმა სიკვდილის ანგელოზმა მიიბარა.

მეზობლებმა ის მაშინვე განბანეს და სუდარაში გახვიეს. როგორც კი მოამზადეს, ალლაჰის შუამავლის სახლისაკენ გასწიეს. წმინდა შუამავალს იასის ნამაზი



ელოცა და ისვენებდა. მასთან მისულებს მოერიდათ მისი, დაღლილი შუამავალი ვერ შეაწუხეს და უკან დაღონებული გაბრუნდნენ.

უმმუ მიჰჯენს უბანში, მეზობლებს შორის, გამორჩეული ადგილი ეჭირა. ეს მნიშვნელობა განსაკუთრებით ალლაჰის შუამავლის მიერ მისი მონახულების შემდეგ გაიზარდა, ახლა კი საბოლოო ჯილდოს მიუღებლად, შავ მიწას მიაბარებდნენ. უმმუ მიჰჯენის მეზობლები ერთმანეთში:

– ასეთი ყოფილა მისი ხვედრი. . .

– ალლაჰის შუამავლის შეწუხება სწორი არ იქნება.

– შესაძლებელია, ეძინოს და შთაგონებაც მოუვიდეს. უცოდინარობით შეცდომა არ დავუშვათ.

წმინდა შუამავალი არ შევაწუხოთო, – საუბარი გამართეს საგონებელში ჩავარდნილებმა და უმმუ მიჰჯენი ბაყის სასაფლაოზე ისე წაასვენეს, რომ შუამავალს არ შეატყობინეს, მიცვალებულის გასასვენებელი ნამაზი ილოცეს და იგი მიწას მიაბარეს, „ალლაჰმა აცხონოსო“ შეევედრნენ ალლაჰს და წავიდნენ.

დილით, როცა ალლაჰის შუამავალმა იგი მოიკითხა, ის დავკრძალეთ ალლაჰის შუამავალოო! – უთხრეს. ისე კი, როცა გასვენებისთვის, დასაფლავებისთვის, ყველაფერი მოვამზადეთ, თქვენთან მოვედით, მაგრამ თქვენ ისვენებდით, გვიანი იყო და თქვენი შეწუხება არასწორად ჩავთვალეთ.

– წამოდით ჩემთან ერთად, ბრძანა წმინდა შუამავალმა და ამხანაგებთან ერთად ბაყის სასაფლაოსკენ გასწია. მეზობლებმა უმმუ მიჰჯენის სასაფლაო აჩვენეს. ალლაჰის შუამავალმა და მისმა ამხანაგებმა მიცვალებულის გასვენების ნამაზი შეასრულეს, უდიდეს ალლაჰს მისთვის შეევედრნენ, რომ შეენდო და წყალობა ებოძებინა.

**აჰმედ ლუტფი ქაზანჯი**



# ისლამი და სისუფთავე

ისლამი სისუფთავის რელიგიაა. რადგან სისუფთავე ღვთისმსახურებათა საფუძველია, ჩვენი სხეულის, ტანსაცმლის და ზნეობის სისუფთავე და სისადავე აჩვენებს, რომ მუსლიმნები ვართ, ჯანმრთელი ცხოვრებისა და ჯანმრთელობის დაცვისთვის სისუფთავე აუცილებელია. ამის გამო ისლამის სარწმუნოება სისუფთავეს დიდ მნიშვნელობას ანიჭებს.

ყურანის პირველ ბრძანებათაგან ერთ-ერთია:

**„ტანსაცმელი (მუდამ) სუფთად გქონდეს!“**

(სურა მუდდესირი, აიათი 4)

ეს აიათი აჩვენებს სისუფთავის მნიშვნელობას ისლამში. წმინდა შუამავალიც ბრძანებდა:

**„სისუფთავე რწმენის ნახევარია.“**

(მუსლიმ, თაჰარეთ 1)

ამით გამოხატავს, რომ სისუფთავე ჩვენი რწმენისათვის აუცილებელი პირობაა.

ისლამში მნიშვნელოვანია გარემოს სისუფთავის დაცვაც. წმინდა შუამავლის სურვილი იყო, გარშემო გარემო სუფთად გვქონოდა. ის გვმახარობლობს, რომ ვინც საზოგადოებრივ, საერთო მოხმარების ადგილებს, სუფთად შეინახავს, ისე არ მოიქცევა, რომ მათ ზიანი მიაყენოს, სამოთხეს მოიპოვებს: „ერთმა ადამიანმა, გზაზე დაგდებული ხის ტოტი დაინახა და თქვა: ალლაჰს ვფიცავარ, ამ ტოტს აქედან მოვაცილებ მხოლოდ იმიტომ, რომ ის მუსლიმანებს აუცილებლად შეაწუხებსო. ტოტი გადააგდო და ამგვარად, სამოთხისაკენ გზა გაიკვლია.

(ბუჰარი, ეზანი 32, მეზალიმ 28).

ისლამის მიხედვით, სისუფთავე მხ-

ოლოდ მატერიალური ჭუჭყის მოცილებით არ განისაზღვრება. მაგალითად, მიწაზე დავარდნილ ვაშლს თუ ავიღებთ და გავრეცხავთ, მატერიალურად სუფთად ჩაითვლება, მაგრამ მოპარული ვაშლი რამდენიც უნდა ვრეცხოთ, ის მაინც ჭუჭყიანია. რადგანაც ჰარამია. იდუმალი, სულიერი თვალსაზრისით, სუფთა არ არის, არ იჭმევა.

მატერიალური ჭუჭყი ჩვენს სხეულს, ტანსაცმელს და გარემოს აბინძურებს, ხოლო ცოდვა,ცუდი სიტყვა და ქცევა კი – გულს. იმისათვის,რომ მშვიდად და ბედნიერად შევძლოთ ცხოვრება, საჭიროა, მორალის დამბინძურებელი ჭუჭყისაგან გავნთავისუფლდეთ. ამ სხვადასხვაგვარი მორალური ჭუჭყის მოცილება მონანიებით,ღვთისმსახურების შესრულებითა და ლამაზი ქცევითაა შესაძლებელი. ამას უდიდესი ღმერთი ასე გვამცნობს:

**„უეჭველია, რომ ის, ვინც ინანიებს და სისუფთავეს იცავს, ალლაჰს უყვარს“**

(სურა ბაყარა, აიათი 222).

ამგვარად, სხეული, ტანსაცმელი და გარემო რომც გვქონდეს სუფთა, ვალდებული ვართ განვერიდოთ ცოდვებს, ცუდ სიტყვებსა და საქმეს, გავილამაზოთ და ავიმაღლოთ ზნეობა.

**„უეჭველია, რომ ის, ვინც ინანიებს და სისუფთავეს იცავს, ალლაჰს უყვარს“.**

(სურა ბაყარა, აიათი 222).



## სისუფთავე და მუსლიმანი

სისუფთავე და სიმართლე ჩვენი რწმენის არსია, გაბედული, მართალი სიტყვა ჩვენი ღმერთის სიტყვაა. ყველა მონა-მსახური, ვინც ინანიებს, გულს ჭუჭყს აცილებს და არ იმატებს ეშმაკის საეჭვო ტყვეობისთვის. ყველა მორწმუნე, ვინც აბდესს აიღებს, გაიხარებს, რადგან მას ცოდვისგან ათავისუფლებს მიწაზე დაცემული ყოველი წვეთი.

სხეულით და სულით სუფთად დარჩენილი მუსლიმანი, სიმართლეს არ დაშორდება. ყოველ წუთს პატივისცემას იმსახურებს.

**ქასიმ აქი**

31



# სისუფთავის სახეები

სისუფთავე ჩვენი სულის, მორალის, სხეულის, ტანსაცმლის და გარემოს ცუდი, საზიზღარი რამეებისა და ჭუჭყისაგან განწმენდაა.

*სისუფთავე ორგვარია:*

### 1. მატერიალური სისუფთავე

სისხლის, შარდის და ჩირქის მსგავსი მიკრობების შემცველი რამეები რელიგიურად სიბინძურედ ითვლება. ყოველგვარ სისუფთავეს, რომელიც ჩვენს სხეულს, ტანსაცმელს და გარემოს წმენდს, მატერიალური სისუფთავე ეწოდება. მატერიალურ სისუფთავეში ყველაზე მეტად ყურადღება მისაქცევი შემდეგია:

**ა) სხეულის სისუფთავე:** ოფლითა და სხვა მიზეზებით ჩვენი კანი ჭუჭყიანდება და ჩვენს სხეულს უსიამოვნო სუნი ასდის. ამავე დროს, ჩვენს სხეულზე მომრავლებული მიკრობები ჩვენს ჯანმრთელობას საფრთხეს უქმნის. ამიტომაც ჩვენი სხეულის ამ ჭუჭყისა და მიკრობებისაგან გასასუფთავებლად ყველაზე ლამაზი გზა, საპნითა და წყლით ბანაობაა. ალლაჰისაგან ბოძებულ მნიშვნელოვან სიკეთეთაგან ერთ-ერთის –ჯანმრთელობის დასაცავად, აუცილებელია კვირაში სულ ცოტა ერთხელ ბანაობა. მაგრამ ისლამში ზოგიერთი ღვთისმსახურება მოითხოვს ჩვენი სხეულის უწმინდურობისაგან – შარდის, სისხლის, ჩირქის მსგავსი მატერიალური ჭუჭყისაგან აუცილებლად ყოველდღიურ განწმენდას, გასუფთავებას.

**ბ) ხელის სისუფთავე:** ჩვენი ხელები ის ორგანოებია, რომელთაც ყველაზე ხშირად ვიყენებთ, ამიტომაც ხელები ყველაზე მეტად ჭუჭყიანდება. ჭუჭყიანი ხელები მიკრობების მოსამრავლებლად ყველაზე შესაფერის გარემოს ქმნის. ეს მიკრობები ჩვენს მიერ მიღებული საკვების საშუალებით ჩვენს სხეულში აღწევს და დაავადების მიზეზი ხდება. ამიტომაც მიკრობებისა და ავადმყოფობისაგან თავდასაცავად აუცილებელია, ჭამამდე და ჭამის შემდეგ ხელების დაბანა. ტუალეტის შემდეგ ხელები საპნით უნდა დავიბანოთ.

**გ) სახის სისუფთავე:** ხელების მსგავსად, სახეც ის ორგანოა, რომელსაც ყველაზე მეტად ედება მტვერი და ჭუჭყი. სახის დაბანა ძალიან დიდად ამცირებს დაღლილობას და დაღლილობისაგან გამოწვეულ თავის ტკივილს. მხნეობას გვმატებს, ჯანმრთელობას და ახალგაზრდულ შესახედაობას გვინარჩუნებს.

ამიტომაც სახე ხშირად უნდა დავიბანოთ.



**დ) პირისა და კბილების სისუფთავე:** ჭამისას საჭმლის ნარჩენები ყველაზე მეტად კბილებზე და კბილებს შორის რჩება. თუკი კბილებს არ გავიწმენდთ, ცოტა ხნის შემდეგ, ნარჩენები გახრწნას დაიწყებს და პირის ღრუში ბაქტერიები მომრავლდება, ეს კი ცუდი სუნისა და კბილების კარიესის მიზეზი ხდება. ხოლო თუ კბილი დაავადებულია, ეს ნუშისებრი ჯირკვლის, კუჭის და გულის, სხვა ორგანოების დაავადების მიზეზი ხდება. ამის გათვალისწინებით, პირი მუდამ სუფთად უნდა გვქონდეს, კბილები დღეში, სულ ცოტა, ჯაგრისით ორჯერ უნდა გავიხეხოთ.

„მისვაქის გამოყენება პირს ასუფთავებს და ღმერთი კმაყოფილი რჩება“
(ნესაი, თაჰარეთი 4)

ჭამისას საჭმლის ნარჩენები ყველაზე მეტად კბილებზე და კბილებს შორის რჩება. თუკი კბილებს არ გავიწმენდთ, ცოტა ხნის შემდეგ, ნარჩენები გახრწნას დაიწყებს და პირის ღრუში ბაქტერიები მომრავლდება, ეს კი ცუდი სუნისა და კბილების კარიესის მიზეზი ხდება.

**ე) ფეხის სისუფთავე:** სხეულის მთელი დატვირთვა ფეხებზე გადადის. ფეხის თითებს შორის ადგილების დაბანა ჩვენი ჯანმრთელობის საწინდარია. ამიტომაც ფეხები და განსაკუთრებით ფეხის თითებს შორის ადგილები ხშირად უნდა დავიბანოთ. დაბანის შემდეგ, კი, სოკოვანი დაავადების მსგავსი რომ არაფერი გაგვიჩნდეს, ფეხები კარგად უნდა გავიმშრალოთ, ვეცადოთ, სუფთა წინდა და ფეხსაცმელი ჩავიცვათ.

**ზ) ფრჩხილების სისუფთავე:** ხელისა და ფეხის სისუფთავეს სრულყოფილად ფრჩხილების სისუფთავე ავსებს. არასდროს არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ ფრჩხილები შესაძლოა მიკრობების ბუდედ იქცეს. თუკი იმასაც გავითვალისწინებთ, რომ ხელებით პირს, ცხვირს, თვალებს და სხვა ორგანოებს ვეხებით. კარგად უნდა გვესმოდეს, რომ მიკრობების ბუდედ ქცეული ჭუჭყიანი ფრჩხილები რამოდენა საფრთხეს წარმოადგენს ჯანმრთელობისთვის.

„გაზრდილი ფრჩხილები დროულად დაიჭარი, თორემ მიკრობები გაზრდილ ფრჩხილებში დაიბუდებს.“
(დეილემი)

**თ) ტუალეტის სისუფთავე:** ყველა სისუფთავის სათავე, ჩვენი ჯანმრთელობისა და ღვთისმსახურების თვალსაზრისით, ტუალეტის სისუფთავეა. ტუალეტში შესვლისას ეს ლოცვა იკითხება:

اللَّهُمَّ انِّي اَعُوذُ بِكَ مِنَ الْخُبْثِ وَالْخَبَائِث

**„ჩემო ალლაჰო! ჭუჭყისა და სიბინძურისგან თავს შენ შეგაფარებ.“**

ტუალეტიდან გამოსვლისას კი ვედრება წარმოვთქვათ:

غُفْرَانَكَ اَلْحَمْدُ لله الَّذي اَذْهَبَ عَنِّي الْاَذَى وَعَافَانِي

**„[illegible] ლაჰს, რომელმაც ის, რაც მაწუხებდა, საზიანო იყო ჩემთვის, მომაშორა და დამიტოვა ის, რაც ჩემთვის სასარგებლოა.“**

**ი) ტანსაცმლის სისუფთავე:** ტანსაცმელი ჩვენ სიცხისა და სიცივისაგან გვიფარავს, მისი გაჭუჭყიანება ჩვენს სხეულსა და გარემოს ზიანს აყენებს. იმისათვის, რომ ჭუჭყმა და მიკრობებმა ზარალი არ მოგვაყენოს, ტანსაცმელი გარკვეული დროის შუალედებში უნდა გამოვიცვალოთ და გავრეცხოთ.

34

**კ) საკვების სისუფთავე:** მიკრობები სხეულში ძირითადად საკვების საშუალებით აღწევს. იმისათვის, რომ დავიცვათ ჩვენი ჯანმრთელობა, ხილი და ბოსტნეული გაურეცხელი არ უნდა შევჭამოთ. სისუფთავეს ყურადღება მივაქციოთ მრავალნაირი ხილისაგან დამზადებული წვენების მიღების დროსაც.

**ლ) გარემოს სისუფთავე:** გარემოს სისუფთავე, უპირველესად, ჩვენი სახლის, ქუჩის, უბნის, სკოლის და ყველა იმ ადგილის სისუფთავის დაცვაა, სადაც ვცხოვრობთ, ვშრომობთ და ჰაერს ვსუნთქავთ. გარემოს სისუფთავე ავადმყოფობისგან თავდაცვისა და ყველა იმ სულიერი არსებისთვისაა მნიშვნელოვანი, ამქვეყნად ჩვენს გვერდით, რომ ცხოვრობენ. გარემო სუფთად უნდა შევინახოთ და სხვები არ შევაწუხოთ, ზიანი არ მივაყენოთ. არას-

საპირფარეშოში ყურადღება რას უნდა მიექცეს?

1. იმას, რომ ტანსაცმელი არ დაგვიბინძურდეს.
2. ტუალეტში შესვლამდე ვედრება წარმოვთქვათ.
3. ტუალეტში მარცხენა ფეხით შევიდეთ.
4. დავჯდეთ და ტუალეტი ისე მოვითავოთ.
5. წყალი ბლომად გამოვიყენოთ და ტუალეტის ქაღალდით გავიმშრალოთ.
6. მარცხენა ხელით დავიბანოთ.
7. ტუალეტში ჭამა-სმა და ლაპარაკი არ შეიძლება.
8. ტუალეტიდან მარჯვენა ფეხით გამოვიდეთ.
9. გამოსვლისას: „დიდება ალლაჰს, რომელმაც მომაშორა ის, რაც ზიანს მაყენებდა და დამიტოვა ის, რაც სასარგებლოა“, ლოცვა უნდა წავიკითხოთ.
10. ტუალეტიდან გამოსვლის შემდეგ ხელები საპნითა და წყლით დავიბანოთ.



დროს არ უნდა დაგვავიწყდეს ანდაზა : „ლომი ბუნაგით იცნობაო.“ გარემოს გასუფთავებით მადლს მოვიპოვებთ.

ისლამი ადამიანებს გარემოს სისუფთავისკენ მოუწოდებს, წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) თავის ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

„ერთი კაცი გზაზე მიდიოდა. წინ ეკლიანი ტოტი ეგდო, მან ის გზას მოაცილა, ამის გამო ალლაჰი ამ კაცის საქციელით კმაყოფილი დარჩა და მას ცოდვები მიუტევა.“

(მუსლიმი, ბირრი 127, იმარე 164)

## 2. სულიერი სიწმინდე (სისუფთავე)

სულიერი სიწმინდე ორი სახისაა:

ა) გულის სიწმინდე: სუფთა გულის და ზნეობის მქონე ადამიანებისგან შემდგარი საზოგადოება ბედნიერი და მშვიდია. იმისათვის, რომ მივიღოთ მშვიდი საზოგადოება, გული ალლაჰის მიერ აკრძალული ეგოიზმის, სიცრუის, ბოროტების, ტყუილის, ორპირობის და მსგავსი ცუდი გრძნობების, ფიქრებისა და ოცნებებისგან უნდა გავითავისუფლოთ. შუღლისა და სიძულვილისგან შორს დავდგეთ. სხვებისადმი შურიანი არ ვიყოთ და არ დავამციროთ ისინი. აიათში ნაბრძანებია: „უთუოდ გადარჩენილია ის, ვინც განიწმინდა საკუთარი სული.“

(სურა შემსი, აიათი 9)

ბ) ისეთი მდგომარეობისგან განწმენდა, რაც, რელიგიის მიხედვით, სიბინძურედ ითვლება, ინტიმური სიტუაციის შემგომი სრული რიტუალური განბანვა (ღუსლის) ან ჩვეულებრივ, ნამაზისთვის აბდესის აღებაა. სხვაგვარად რომ ვთქვათ, თავიდან ისეთი სიბინძურის მოშორებას, რაც ღვთისმსახურებას აბრკოლებს, ჰადესთენ თაჰარეთი ეწოდება.



„ეს იცოდეთ, რომ ადამიანის სხეულში ხორცის პატარა ნაჭერი დევს. თუკი ეს ნაჭერი კარგი იქნება, მთელი სხეული კარგი იქნება, ხოლო თუ დაბინძურდება, მთელი სხეული დაავადდება. სწორედ, ეს ხორცის ნაჭერია გული.“

(ბუჰარი, იმანი 39)



### სისუფთავე და ჯანმრთელობა

სუფთად ჩაიცვი, მოწესრიგებულად გაიარე, შენს მიმართ პატივისცემას გამოხატავს ყველა, ჭუჭყი არავის არ უყვარს.

არსებობს სიკეთე ჯანმრთელობის დარი? სიამაყე, თავმომწონეობა, ტყუილი, სიცრუე გულს ამსხვრევს, ეს გჯეროდეს, სუფთად რჩება უკეთურობისაგან შორს დგომა.

სიკეთე არსებობს ჯანმრთელობის დარი? არ ნახვიდე იმ ადგილას, სადაც მიკრობებია. პრინციპებზე მწარეა ჭრილობა, ნაიარევი.

არსებობს სიკეთე ჯანმრთელობის დარი? ფრთხილად, ჭუჭყს არ მისცე ნება ჯანმრთელობა გაგინადგუროს, არსებობს სიკეთე ჯანმრთელობის დარი?

**(აჰმეთ ეფე)**



## სისუფთავესა და ღვთისმსახურებას შორის როგორი კავშირია?

ისლამს ადამიანები ალლაჰთან მიჰყავს, ერთმანეთთან ურთიერთობას აწესრიგებს. ამიტომაც გვიბრძანებს და მუდამ სუფთად ყოფნას გვავალებს, ზოგიერთი ღვთისმსახურების წინაპირობად კი აბდესს და (ღუსლი) რიტუალურ განბანვას გვიწესებს.

ღვთისმსახურების შესრულებისას ალლაჰის წინაშე ვდგებით. მის წინაშე კი სუფთა გულით, სუფთა სხეულითა და სუფთა ტანსაცმლით უნდა წარვსდგეთ. რადგან თუ ოფლის სუნი აგვდის და ტანსაცმელი ჭუჭყიანი გვაქვს, სხვების წინაშე გამოსვლა არ მოგვინდება. მაგ. თუ ასეთ მდგომარეობაში ვიქნებით, ვინმე უფროსის ან ამხანაგის წინაშე არ უნდა გამოვიდეთ. საკუთარი თავი უხერხულ სიტუაციაში რომ არ ჩავიყენოთ, ტანი უნდა დავიბანოთ, უნდა გვეცვას სუფთა ტანსაცმელი, რომელსაც სასიამოვნო სუნი ექნება. ღვთისმსახურების დროს, რომელიც ალლაჰთან გვაახლოებს, სისუფთავეს განსაკუთრებული ყურადღებით უნდა მოვეკიდოთ.

ჯუმისა და ბაირამის ნამაზები ჯგუფურად სრულდება, ამ დროს ჩვენ თან ალლაჰის წინაშე ვდგებით და თან ადამიანებთან ერთად ვართ, ამიტომაც ამ დროს სისუფთავეს უფრო მეტი მნიშვნელობა ენიჭება.

ღვთისმსახურება ყოველმხრივ სისუფთავეს გვაჩვევს. ღვთისმსახურებისას სისუფთავისთვის ყურადღების მიქცევა როგორც გარეგნულად, ასევე სულიერადაც გვასუფთავებს და გვწმენდს.

სხვა მხრივ, ჩვენს მიერ შესრულებული ყველა ღვთისმსახურება ჩვენი გულის გასაწმენდი საშუალებაა, მას ცუდ გრძნობებსა და ფიქრებს აშორებს. მაგ. ზექათი (ქონების გადასახადი) გულს სიძუნწის, შურიანობისგან წმენდს, მარხვა კი – ეგოიზმის, შეუბრალებლობის, მეტიჩრობის გრძნობებისაგან. ამგვარად, ყოველგვარი ღვთისმსახურება ჩვენ სულიერად გვწმენდს და ცოდვებისაგან გვასუფთავებს.



ერთხელ წმინდა შუამავალმა ამხანაგებს მიმართა:

–„რას ამბობთ? ვინმეს კარებთან მდინარე რომ ჩამოდიოდეს და იმ ვიღაცამ ამ მდინარეში დღეში ხუთჯერ იბანაოს, ტანზე რაიმე ჭუჭყი დარჩება?“

–„არა, იმ ვიღაცას ჭუჭყი არ დარჩება.“

–„ხუთჯერ ლოცვა დღეში ამგვარია. ალლაჰი ხუთჯერ ლოცვით ცოდვებს წმენდს და ანადგურებს.“

(ბუჰარა, მევაქითი 6; მუსლიმი, მუსაჯიდი 283)



## წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) სისუფთავეს დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა

წმინდა შუამავალი სისუფთავეს დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. ყოველი ჭამის წინ და შემდეგ ხელებს იბანდა. გაღვიძებისას ხელების დაუბანელად არაფერს შეჭამდა და არ დალევდა.

ღამის ლოცვისა და დილის ნამაზის წინ, პირველი საქმე მისვაქით კბილების გამოხეხვა იყო. როცა სასიკვდილო სარეცელზე იწვა, მაშინაც კი მისვაქი მოატანინა და კბილები გაიხეხა.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ტანსაცმლისა და სხეულის სისუფთავეს ყურადღებას ისევე აქცევდა, როგორც გულის სიწმინდეს. საკერებლიან ტანსაცმელს იცვამდა, მაგრამ ჭუჭყიანსა და დახეულს არასოდეს. როცა სტუმარს იღებდა, ლამაზი და სუფთა ტანსაცმლის ჩაცმას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა.

მოითხოვდა, რომ ღიად მყოფი საჭმლიანი ჭურჭლისათვის თავი დაეხურათ. ბრძანებდა, არ დაებინძურებინათ გზები და ხის ძირები, რომლის ჩრდილშიც სხდებოდნენ, ურჩევდა, ბუნებაში ყოველთვის სისუფთავე შეენარჩუნებინათ, არ მოსწონდა, როცა ვინმე საზოგადოებრივი თავშეყრის ადგილებში ძირს დააფურთხებდა.

წმინდა შუამავალი ითხოვდა, ყველას სუფთად ჩაეცვა, მოწესრიგებული ყოფილიყო. თუკი დაინახავდა, რომ ადამიანს ჭუჭყიანი რამ ეცვა, აფრთხილებდა: „ტანსაცმელს რატომ არ ისუფთავებ?“ ერთ დღესაც თმააბურძგნილ კაცს შეხვდა, რომელსც გამოჰკითხა, თუ რატომ არ იბანდა და ივარცხნიდა თავს და ურჩია, თმა მოეწესრიგებინა.



ჩემო ალლაჰო! იმათ რიგებში ჩამაყენე, ვინც ცოდვებს მოინანიებს და განიწმინდება

اللَّهُمَّ اجْعَلْنِي مِنَ التَّوَّابِينَ وَمِنَ الْمُتَطَهِّرِينَ





ჩვენი სხეული, სახლი, გარემო და ზნეობა ყოველთვის იმგვარად სუფთად და მოწესრიგებულად უნდა გვქონდეს, თითქოს საცაა შუამავალი უნდა გვეწვიოს.







ჩვენო ღმერთო! ჩვენც ისე გაგვწმინდე ცოდვებისაგან, როგორც გარეცხვისას თეთრი ტანსაცმელი სუფთავდება ჭუჭყისაგან

رَبَّنَا نَقِّنَا مِنَ الذُّنُوبِ كَمَا يُنَقَّى
الثَّوْبُ الْأَبْيَضُ مِنَ الدَّنَسِ



## კითხვები



### შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემული წინადადებების ბოლოს სწორს **„სწორია“**, მცდარს **„მცდარია“** გაუხაზეთ.

| | | |
|---|---|---|
| სისუფთავე ღვთისმსახურების საძირკველია. | **სწორია** | **მცდარია** |
| სისუფთავე მხოლოდ მატერიალური ჭუჭყის მოცილებაა. | **სწორია** | **მცდარია** |
| ცოდვებისაგან განწმენდისათვის საჭიროა, მოვინანიოთ და აღარასდროს ჩავიდინოთ ცოდვა. | **სწორია** | **მცდარია** |
| ტუალეტში მარჯვენა ფეხით უნდა შევიდეთ. | **სწორია** | **მცდარია** |
| ალლაჰის მიერ აკრძალულებზე განურიდებლობა ჩვენს გულსა და სულს აჭუჭყიანებს. | **სწორია** | **მცდარია** |



### საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ

**1. „სისუფთავე რწმენის ნახევარია“ ამ ჰადისს ქვემოთ მოცემულთაგან რომელი არ შეესაბამება?**

ა) მორწმუნე რომ იყო, სისუფთავე საკმარისია.

ბ) რწმენა სისუფთავეს საჭიროებს.

გ) მორწმუნის სხეული და გარემო მუდამ სუფთა უნდა იყოს.

დ) ის, ვინც სისუფთავეს ყურადღებას არ აქცევს, რწმენა სუსტი აქვს.

**2. ტუალეტის (წესები) ეტიკეტის შესაბამისი რომელია?**

ა) ტუალეტში მარცხენა ფეხით უნდა შეხვიდე.

ბ) ტუალეტის სისუფთავისთვის მარჯვენა ხელი გამოიყენება.

გ) ტუალეტში ყოფნისას ლაპარაკი შეიძლება.

დ) ტუალეტის შემდეგ ხელების დაბანა აუცილებელი არ არის.

**3. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, ფაქტიურად, რომელი არ არის სისუფთავე?**

ა) ძილის წინ კბილების გამოხეხვა, მისვაქით ან ჯაგრისით.

ბ) ჯუმის ლოცვისთვის რიტუალური განბანვა (ღუსლის აბდესის აღება)

გ) სხვაზე წართმეული ვაშლის გარეცხვა და შეჭმა.

დ) ალლაჰის აკრძალულთაგან განდგომა.

**4. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია სულიერი სისუფთავე?**

ა) სადაც ნამაზს ვლოცულობთ, იმ ადგილების დასუფთავება.

ბ) საჭმელს რომ შევჭამთ, იმ თეფშების გარეცხვა.

გ) იმ ხეების ქვეშ ნაგვის აკრეფა, სადაც ადამიანები ისვენებენ.

დ) ნამაზის სალოცავად თეიმუმის გაკეთება.

**5. გულსა და სულს, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ ასუფთავებს?**

ა) სხეულის დაბანა და ტანსაცმლის გარეცხვა.

ბ) ღვთისმსახურების შესრულება.

გ) ცოდვების მონანიება.

დ) მოწყალებისა და ზექათის (ქონების გადასახადის) გაცემა



*გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები*

**(გასუფთავებულია/ ნახევარი/ სუფთა/ ჰადესთენ, რიტუალური განბანვა/ სიბინძურე)**

- „სისუფთავე რწმენის----------------ია“
- მოპარული ვაშლი, რამდენიც უნდა რეცხო, ------------------ მაინც არ იქნება იმიტომ, რომ ჰალალი არ არის.
- „უეჭველია, ის, ვინც ბევრს ინანიებს და ------------ ალლაჰს უყვარს.“
- ზოგიერთი ღვთისმსახურების აღსრულების წინ, სხეული უნდა გავისუფთაოთ ------------ წოდებული შარდის, სისხლის, ჩირქისა და სხვა მსგავსი მატერიალური სიბინძურისგან.
- აბდესისა და ღუსლის აღებას----------------------- ------------------ ეწოდება.





მუსლიმანებისთვის განკუთვნილი სამგვარი სისუფთავე



# აბდესი-ღუსლი-თეიმუმი



## აბდესი

* აბდესის აღება
* აბდესთან დაკავშირებული კანონები
* აბდესის სიბრძნე და სარგებლობანი.

## თეიმუმი

* თეიმუმის შესრულება
* თეიმუმთან დაკავშირებული კანონები.

## ღუსლი (მთლიანი სხეულის რიტუალური განბანვა).

* ღუსლის შესრულება (მთლიანი სხეულის რიტუალური განბანვა).
* მთლიანი სხეულის რიტუალურ განბანვასთან (ღუსლთან) დაკავშირებული კანონები.
* მთლიანი სხეულის რიტუალურ განბანვასთან (ღუსლთან) დაკავშირებული კანონები.





# აბდესი ცოდვებს წმენდს

ის პერიოდი იყო, როცა ისლამი მექაში ფარულად ვრცელდებოდა. უდაბნოში მცხოვრებ ტომთაგან ერთ-ერთში ცხოვრობდა კაცი, რომლის ფსევდონიმი იყო აბუ ნაჯიჰი, იგი ახალი რწმენით დაინტერესდა და მის შესახებ ცნობების შესაკრებად მექასაკენ გაუდგა გზას. მექაში რომ ჩავიდა, წმინდა შუამავალთან მივიდა. აბუ ნაჯიჰმა წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს.) ჰკითხა:

–„შენ, ვინ ხარ და რა მოდგმას ეკუთვნი?“

–„მე შუამავალი ვარ.“ – უპასუხა შუამავალმა

–„ვინ მოგავლინა?“

–„ალლაჰმა მომავლინა.“

–„ალლაჰმა, შენ რა დაგავალა?“

–„ნათესავებზე დახმარება, მათზე კარგად მოპყრობა, კერპების დამსხვრევა, იმის აღიარება, რომ არ არსებობს სხვა ღმერთი, გარდა ალლაჰისა და არ გავუხადოთ მას მოზიარე. აი, ეს დამავალა.“

–„გყავს ვინმე, ვინც გეხმარება?“

–„ერთი თავისუფალი კაცი და ერთი მონა მყავს.“ იმ დღეს წმინდა შუამავლის გვერდით მორწმუნეთაგან მხოლოდ აბუ ბაქრი და ბილალი იყვნენ. აბუ ნაჯიჰმა უთხრა:

–„მეც შენს გვერდით ყოფნა და შენთვის დახმარების გაწევა მინდა.“

–„დღეისათვის შენი ნათქვამის შესრულება შეუძლებელია, ჩემსა და მექას მდგომარეობას ხომ ხედავ? ახლა ოჯახში დაბრუნდი, როცა გაიგებ, რომ საააშკარაოზე გამოვედი, მაშინ დაბრუნდი ჩემთან.“

აბუ ნაჯიჰმა რწმენის მიღებისთვის საჭირო სიტყვები – ქელიმეი შეჰადეთი წარმოსთქვა და გამუსლიმანდა. ცოტა ხანს შუამავლის გვერდით დარჩა, შემდეგ კი თავის ქვეყანაში დაბრუნდა. მაშინ დღეში



ხუთჯერ ლოცვა არ იყო ნაბრძანები და ამიტომაც წმინდა შუამავალს მასთან ნამაზის ღვთისმსახურებაზე არ ულაპარაკია.

ამ შემთხვევის შემდეგ, წლები გავიდა. მუსლიმანები მექადან მედინაში გადავიდნენ. აბუ ნაჯიჰმა, როცა გაიგო მედინაში ჰიჯრის შესახებ, წმინდა შუამავალი მოინახულა და უთხრა:

– „ალლაჰის შუამავალო! გახსოვარ?“

– „დიახ, შენ ის კაცი არა ხარ, მექაში რომ შემხვდი?“

– „დიახ, ალლაჰის შუამავალო, ახლა იმის შესახებ მაცნობე, რაც ალლაჰმა გაცნობა და მე კი ჯერ კიდევ არ გამიგია.“

წმინდა შუამავალმა მოუთხრო

დღეში ხუთჯერ ხუთ სხვადასხვა დროს ლოცვისა და იმის შესახებ, რომ ნამაზის წინ აბდესის აღებაა აუცილებელი. აბდესის შესახებ ასე მოუთხრო:

„ყველას, ვინც აბდესის წყალს გულითადად მოამზადებს, პირს და ცხვირს წყლით გამოივლებს, აუცილებლად ჩამოეწერება პირის, ცხვირის და სახის ცოდვები.

თუ პირში შეისხურებს ამ წყალს, უკან ცოდვებს გამოაყოლებს. ალლაჰის ბრძანების მიხედვით, თუ დაიბანს პირი-სახეს, ჩამონაბან წყალსაც ცოდვები ჩამოჰყვება, იდაყვებსა და ხელებს რომ დაიბანს, ხელის ცოდვები წყალთან ერთად თითების წვერებიდან გადაიღვრება, თუ თავზე მესს გადაისვამს, თმიდან დაღვრილ წყალთან ერთად გადმოიღვრება თავის ცოდვები. შემდეგ თუ ფეხებს, კოჭების ჩათვლით, დაიბანს, ფეხის თითების წვერებიდან წყალთან ერთად გადაიღვრება ფეხების ცოდვები. თუ ადამიანი წესის მიხედვით აიღებს აბდესს, ნამაზს ილოცავს, ალლაჰისადმი მადლიერებას გამოხატავს, ხოტბას შეასხამს, მას საკადრისად ადიდებს და მთელი თავისი არსებით ალლაჰს დაუკავშირდება, ისეთივე უცოდველი იქნება, როგორც დაბადების პირველ წამს იყო.“

(მუსლიმი, მუსაფირინი 294)





# აბდესი

*რა არის აბდესი?*

გარკვეული ორგანოების წესის მიხედვით დაბანას, გარკვეულ ორგანოებზე წესისამებრ ხელის გადასმას (მესის შესრულება) აბდესი ჰქვია.

აბდესის გარეშე რისი გაკეთება არ შეიძლება?

აბდესის გარეშე





- ✓ ნამაზი არ ილოცება
- ✓ ქაბას გარს არ შემოივლება
- ✓ ყურანზე შეხება არ შეიძლება.

აბდესი როგორ უნდა ავიღოთ?

1. **წარმოვთქვამთ გადაწყვეტილებას:** „განვიზრახე და ალლაჰის კმაყოფილებისათვის ვიღებ აბდესს“.
2. „აუზუ ბილლაჰი მინეშშეიტაანი რრაჯიიმ ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ“ – ვამბობთ და აბდესის აღებას ვიწყებთ.
3. ხელები მაჯებამდე დავიბანოთ.
4. მარჯვენა ხელით პირში წყალი სამჯერ შევისხათ.



5. მარჯვენა ხელით ცხვირში წყალი სამჯერ შევისხათ, მარცხენა ხელით გამოვიწმინდოთ.



6 პირი - სახე სამჯერ ჩამოვიბანოთ. პირის დაბანისას ყურადღება მივაქციოთ, რომ წყალი სახეზე არ მივითხლიშოთ.



7 ჯერ მარჯვენა ხელს, შემდეგ მარცხენა ხელს იდაყვებამდე სამჯერ დავიბანოთ, შემდეგ სველი ხელი თავის 1/4-ზე გადავისვათ.



8 ნეკი თითით ან საჩვენებელი თითით ყურის ნიჟარის შიგნითა მხარე გამოვიწმინდოთ ,(ცერა) დიდი თითებით კი - ყურის უკანა მხარე.



9 დანარჩენი სამი თითით მესი გავაკეთოთ, როგორც სურათზეა ნაჩვენები.



10 პირველად მარჯვენა, შემდეგ კი მარცხენა ფეხი კოჭებამდე დავიბანოთ.
ამგვარად დავასრულებთ აბდესს





„თქვენგან, ვინც აბდესს აიღებს და ამას ლამაზად გააკეთებს, შემდეგ კი „ეშჰედუ ენ ლა ილაჰე ილელლაჰ ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ აბდუჰუ ვე რასულუჰუ (მწამს, რომ არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა და კვლავაც მწამს, რომ მუჰამმედი მისი მონა-მსახური და შუამავლია)“ –იტყვის, მისთვის სამოთხის რვავე კარი გაიღება, საიდანაც მოესურვება, სამოთხეში იქედან შევა.“

(აბუ დავუდი, თაჰარეთი 65, თირმიზი, თაჰარეთი 41)



# ცივი წყარო

ჯემალმა კლასი წარჩინებით დაასრულა. დედამ და მამამ უთხრეს: საზაფხულო არდადეგების კარგად გატარებას იმსახურებო და გადაწყვიტეს, სოფელში ბიძასთან გაეგზავნათ. ჯემალი ამ ამბავმა დიდად გაახარა. ბიძა რამდენიმე დღეში ჩამოვიდა. ჯემალი სულ სოფლის ამბებს ეკითხებოდა, უნდოდა ბევრი სცოდნოდა, ყველაზე მეტად კი თავისი ბიძაშვილი ქემალი აინტერესებდა, რომელიც დიდი ხანი არ ენახა.

ჯემალი საღამოსვე მოემზადა მგზავრობისათვის, სიხარულისგან შუაღამემდე ვერ დაიძინა. როგორც იქნა, გათენდა და ბიძასთან ერთად, გზას გაუდგა. 10 საათი მგზავრობის შემდეგ სოფელს მიაღწიეს. ჯემალი სოფელს მოკლე დროში შეეჩვია, ქემალსაც მაშინვე დაუახლოვდა, დამეგობრდნენ, ხევში თიხის სახლებს აკეთებდნენ, მინდორში ველოსიპედით სეირნობდნენ, როცა ბაბუა შეშას აგროვებდა, ისინი თამაშობდნენ.

ერთ საღამოს „ბალიშებით ომში“ გართული შვილიშვილები ალი ბაბუას ტკბილმა ხმამ გამოაფხიზლა.

–თუ ახლავე არ დაიძინებთ, ხვალ ჩემთან ერთად იაილაში ვერ წამოხვალთო. მზის ამოსვლისთანავე გზას გავუდგებით, ვინც არ დაიძინებს, სოფელში დარჩება.

გაფრთხილებიდან რამდენიმე წუთში ბავშვებმა ღრმად დაიძინეს.

მეორე დღეს, ალი ბაბუა და შვილიშვილები, მზის ამოსვლამდე, გზას გაუდგნენ. იაილის აღმართი გზა ბავშვებს თავდაპირველად იოლი ეგონათ, მაგრამ, მზე რომ ამოვიდა და დათბა, სიარული გაძნელდა, ქვიანი გზა არაფრით აღარ თავდებოდა. ალი ბაბუა ერთი მხრივ სახედარს, მეორე მხრივ კი შვილიშვილებს აჩქარებდა:

–წავიდეთ ბავშვებო, ამ მწვერ-



ვალზე რომ ავალთ, ცივ წყაროსთან შევისვენებთ,ეცადეთ,ცოტა სწრაფად იაროთ.

ჯემალს ეს სახელი მოეწონა.

–ბაბუა, რა არის „ცივი წყარო"?

ბაბუამ და ქემალმა გაიცინეს.

შვილო, „ცივი წყარო" ამ გორს იქით მდებარე წყლის სახელია. ვინც იაილაში მიდის, აქ ჩერდება და ისვენებს, ფეხებს წყაროს პატარა აუზში აწყობს, ეს კი დაღლილობას ხსნის. თუ აქვთ, საზამთროსა და ნესვსაც შიგ აწყობენ, ყინულივით რომ გაცივდება, ჭრიან და მადიანად მიირთმევენ.

–ბაბუა, ნეტავ, ნესვი და საზამთრო ჩვენც წამოგვეღო!

ალი ბაბუამ უკან მომავალ, დაღლილ, გასაცოდავებულ სახედარზე მიუთითა და ახარა:

–ხურჯინის ერთ მხარეს საკვებია, მეორე მხარეს კი საზამთრო და ნესვი. განა იაილაში ისე წაისვლება, საზამთრო და ნესვი რომ არ წაიღო?

ცივი საზამთროს და ნესვის გაგონებამ ბავშვები გამოაცოცხლა, მაგრამ ვირი მათ აჩქარების საშუალებას არ აძლევდა. ჯემალი დაიხარა და ვირს ყურში რაღაც ჩასჩურჩულა. ამის შემხედვარე ბაბუამ:

–რა ხდება ჯემალ, ნუთუ ვირს ესაუბრები?!

–ვირს, ზევით ყინულივით ცივი საზამთროს ქერქი გელოდება - მეთქი, ვუთხარი და ბაბუ, ნახე როგორ აჩქარდა.

ცოტა ხანში წყაროც გამოჩნდა. ბავშვები მაშინვე მისკენ გაქანდნენ. დასიცხული ფეხები ცივ წყალში ჩააწყვეს, მაგრამ მაშინვე უკან ამოიღეს.



– წყალი მართლაც ძალიან ცივია. ცივი წყარო ტყუილად არ უწოდებიათო, თქვა ჯემალმა.

უზარმაზარი ჭადრის ძირში, კლდეებს შორის გამომდინარე წყაროს, ჯემალი გააოცა, ზაფხულის პაპანაქება სიცხეში ქვებს შორის ყინულივით ცივი წყალი მორაკრაკებდა. ვერ მოითმინა და ბაბუას ჰკითხა:

–ბაბუა, ეს წყალი, ამ სიცხეში, ასეთი ცივი როგორ არის? ასეთ მაღალ მწვერვალზე უმანქანოდ, ძრავის გარეშე, ტონობით წყალი როგორ ამოდის?

–შვილო, ამ წყაროსი და მთელი სამყაროს არაფრისაგან გამჩენი ალლაჰისათვის ძნელი არაფერია. რის გაჩენასაც ან ქმნასაც ის მოისურვებს, იტყვის „გაჩნდიო"! მისი სასურველიც უმალვე გაჩნდება და სისრულეში მოვა. ალლაჰის შესაძლებლობებს ზღვარი არა აქვს.

ამის შემდეგ ალი ბაბუამ აბგიდან საზამთრო და ნესვი ამოიღო და წყაროს წინ გაკეთებულ პატარა აუზში ჩაალაგა. ცოტა ხნის შემდგ, პური და ყველი მიირთვეს და ცივი საზამთრო და ნესვი ზედ გემრიელად დააყოლეს.

შემდეგ ქემალი და ჯემალი სოკოს შესაგროვებლად წავიდნენ. რომ დაბრუნდნენ ნახეს, ალი ბაბუა ქვაზე ჩამომჯდარიყო და წყაროს წყლით ხელებს იბანდა. შემდეგ წყალი პირში და ცხვირში სამჯერ გამოივლო, პეშვით აიღო და პირი სამჯერ დაიბანა, ამის შემდეგ, ჯერ მარჯვენა, შემდეგ კი მარცხენა მკლავი დაიბანა, სველი



ხელი ჯერ თავზე შემდეგ კი ყურებზე და კისერზე მოისვა, ბოლოს ფეხები დაიბანა. ჯემალმა ბაბუას ჰკითხა:

–ბაბუ, აბდესს რატომ იღებ, ჯერ ხომ ლოცვის დრო არ არის?

–ვიცი შვილო, შუადღის ნამაზს იაილაში ვილოცავ, ღმერთით, მაგრამ აბდესს ახლა ავიღებ, რადგან მუდამ აბდესიანი ყოფნა ძალიან დიდი მადლია, მუდამ აბდესიანი ყოფნა ღვთისმსახურებად ითვლება. აბდესის აღება იოლი და სასიამოვნო საქმეთაგან ერთ-ერთია. ქემალმა და ჯემალმა ერთდროულად ჰკითხეს?

–ეს როგორ?

–როცა მორწმუნე აბდესიანია, სიბოროტეს გაურბის. ანგელოზები, რომლებიც ადამიანის ცოდვა-მადლს აღნუსხავენ, მას ღვთისმსახურების მადლს უწერენ და ეშმაკის ბოროტებისგან იფარავენ. ხომ ხედავთ, ჩემო ძვირფასო შვილიშვილებო, აბდესი რამდენად ადვილი და სასარგებლო ღვთისმსახურებაა.

გახარებულმა ბავშვებმა სახელოები აიკეცეს და აბდესის აღება დაიწყეს. ალი ბაბუამ ვირს ხურჯინი აჰკიდა და დაუძახა:

–წავედით ბავშვებო. იაილამდე კიდევ ორი საათის სავალია.



# აბდესის სასარგებლო მხარეები

**აბდესი ჩვენ ღვთისმსახურებისთვის გვამზადებს**

ნამაზის სალოცავად, ყურანის წასაკითხად და სხვა მსგავსი ღვთისმსახურების ჩასატარებლად თავდაპირველად აბდესს ვიღებთ, ვცდილობთ, ალლაჰის წინაშე სუფთად წარვსდგეთ, მისი სიყვარული და კმაყოფილება მოვიპოვოთ.

**აბდესი ჩვენ გვასუფთავებს**

როგორც ვიცით, ყოველდღიურ ცხოვრებაში ადამიანის ორგანოებიდან ყველაზე მეტად ხელები, მკლავები, პირი, ცხვირი, სახე და ფეხები ჭუჭყიანდება. თუ აბდესს ავიღებთ, ამ ორგაოებს დღეში რამდენჯერმე დავიბანთ და მიკრობებისაგან გვათავისუფლდებით, ჭუჭყისა და სიბინძურისგან წარმოშობილ დაავადებებს თავიდან ავიცილებთ და სისუფთავისაგან მონიჭებული ჯანმრთელობით, სიხარულით და სიშვიდით ვიცხოვრებთ.

პირის სისუფთავე, ჯანმრთელობის თვალსაზრისით, ძალიან მნიშვნელოვანია, რადგანაც პირი ის ადგილია, სადაც მიკრობები ყველაზე ადვილად მრავლდება. ყოველი აბდესის დროს პირს კარგად თუ გამოვივლებთ, მთელი დღის განმავლობაში პირი სუფთად გვექნება, ეს კი მიკრობებს დააბრკოლებს და პირს თავს ვეღარ შეაფარებენ, ჩვენს გარშემო მყოფთ კი ჩვენი პირის სუნი არ შეაწუხებს.

**აბდესი სისხლის მიმოქცევისა და ნერვიული სისტემისთვისაც სასარგებლოა**

ჯანმრთელი ცხოვრებისთვის აუცილებელია ვეცადოთ, განსაკუთრებული ყურადღება მივაქციოთ სისხლის მიმოქცევისა და ნერვული სისტემის ფუნქციონირებას. აბდესის დროს სუფთა წყლით ორგანოების დაბანა ხელს უწყობს სისხლის მიმოქცევისა და ნერ-

ვული სისტემის ნორმალურ ფუნქციონირებას, ამგვარად ჩვენი ორგანიზმი უფრო ბრძოლისუნარიანი ხდება.



აბდესი სახეს ნათელს, გულს კი სიმშვიდეს ანიჭებს.



### აბდესი ჩვენს სახეს ნათელს ხდის

აბდესის აღება სახეზე კაპილარების ნორმალურ მუშაობას უზრუნველყოფს, ხელს უშლის ნაოჭების წარმოშობას. ამ მიზეზით იმ ადამიანის სახე, ვინც აბდესს რეგულარულად იღებს, ნათელია. წმინდა შუამავალმა ბრძანა, რომ ჩვენ განკითხვის დღეს ჩვენი სახის ბრწყინვალებით გვიცნობს, რაც აბდესის კვალია.



„მორწმუნენო, ნამაზის ლოცვას რომ დააპირებთ, სახე და ხელები იდაყვებამდე დაიბანეთ, თავზე სველი ხელი გადაისვით და ორივე ფეხი კოჭებამდე დაიბანეთ.“

(სურა მაიდე, აიათი 6)



### აბდესი გულს სიბოროტისგან წმენდს

ყოველი აბდესის აღებისას ალლაჰს ვიხსენებთ, ეშმაკს ვშორდებით და ანგელოზებს ვუმეგობრდებით. აბდესი ცოდვებისაგან გვიცავს, ჩვენს გულს ბოროტი ფიქრებისა და გრძნობებისაგან წმენდს.

### აბდესიანი ყოფნა ჩვენ ღვთისმსახურების მადლს მოგვიტანს

განსაკუთრებით მაშინ, როცა აბდესიანი ხარ, ცოდვებს გაურბიხარ, ამ დროს გატარებული ყოველი წამი ღვთისმსახურებად გეთვლება. თუ ადამიანი აბდესიანი გარდაიცვლება, რწმენისთვის თავგანწირულის – შეჰიდის მადლს მოიპოვებს. ეს კი ალლაჰის ფასდაუდებელი წყალობაა.



## აბდესის ფარძები რა არის?

**აბდესის აღებისას**





1. სახის ერთხელ დაბანა თმის ძირებამდე, ყურებისა და ნიკაპის ქვედა ნაწილის ჩათვლით.

2. მკლავების დაბანა ხელებისა და იდაყვების ჩათვლით, ერთჯერ.

3. სველი ხელის თავის ერთ მეოთხედზე გადასმა.

4. ფეხების დაბანა კოჭების ჩათვლით, ერთჯერ.



**ფარძია**







წმინდა შუამავლის გაკეთებული სუნნეთი რომ შევასრულოთ, აბდესის აღებისას რა უნდა გავაკეთოთ?

- თუ შესაძლებელია, ყიბლისკენ დგომა
- განზრახვის (ნიეთის) წარმოთქმა და აუზუ ბისმილლის თქმა
- პირისა და ცხვირის წყლით გამოვლება
- კბილების გამოხეხვა მისვაქით ან ჯაგრისით
- ყურებსა და კისერზე სველი ხელის მოსმა
- ორგანოების სამჯერ დაბანა.
- ორგანოების რიგის მიხედვით დაბანა. ორგანოების დაბანის მარჯვენა მხრიდან დაწყება.

**აბდესის აღებისას**





**სუნნეთია**

## აბდესის მომშლელი ფაქტორები:

**თუ აბდესი გაქვს**

- ტუალეტის მოთხოვნების დაკმაყოფილება
- გაზებზე გასვლა
- სხეულის რომელიმე ადგილიდან სისხლის ან ჩირქის გამოდენა
- ლოცვისას, ისეთი ხმამაღალი გაცინება, რომელსაც გვერდით მდგომი გაიგონებს
- დაწოლილი ან მიყრდნობილი ჩაძინება
- გულის წასვლა (დაბნედა)
- პირსავსე პირღებინება
- დათრობა

**აბდესს მოშლის**



## წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მიმდევრების შუქოვნება

ერთ დღეს წმინდა შუამავალმა თავის თანამედროვეებს უთხრა:

–„როგორ მინდა, რომ ჩემი ძმები ვნახო!“

–„ალლაჰის შუამავალო, განა ჩვენ შენი ძმები არა ვართ?“ – ჰკითხეს თანამიმდევრებმა.

–„თქვენ ჩემი (თანამედროვეები, მეგობრები) ამხანაგები ხართ. ჩემი ძმები კი ისინი არიან, ვინც ამქვეყნად ჯერ კიდევ არ მოსულან.“

–„ალლაჰის შუამავალო, თქვენს მიმდევრებისგან იმათ, ვინც ჯერ კიდევ არ დაბადებულა, განკითხვის დღეს როგორ იცნობ?“

–„თუ კაცს ჰყავს ცხენი, რომელსაც შუბლი და ფეხები თეთრი აქვს, ამ ცხენს შავი ცხენების რემაში ვერ გამოიცნობს?“

–„რა თქმა უნდა, გამოიცნობს, გამოარჩევს, ალლაჰის შუამავალო.“

–„აი, ჩემს ძმებსაც, იმის გამო, რომ აბდესი ექნებათ აღებული, სახე გაშუქოვნებული, ხელები და ფეხები კი გაბრწყინებული ექნებათ და სამოთხის წყაროსთან როცა მოვლენ, მე უკვე იქ ვიქნები და მათ აბდესაღებული ორგანოების ბრწყინვალებით ვიცნობ“

(მუსლიმი, თაჰარეთი 39).

„მორწმუნეებს შუქოვნება და სითეთრე იმ ადგილებამდე სწვდებათ, სადამდეც აბდესის წყლით აქვთ ნაბანი.

(მუსლიმი, თაჰარეთი 40)

#  მთელი სხეულის რიტუალური განბანვა 

## ღუსლის აბდესი რა არის?

მთელი სხეულის დაბანა ისე, რომ მშრალი ადგილი არ დარჩეს.

„(მორწმუნენო) თუ არ გაგიკეთებიათ რელიგიური განბანვა, განიწმინდეთ. (ჩაატარეთ მთელი სხეულის რიტუალური განბანვა (ღუსლი)“
(სურა მაიდე, აიათი 6)



### ღუსლის აბდესის გარეშე რისი გაკეთება არ შეიძლება?

ღუსლის აბდესის გარეშე





- ✓ ნამაზი არ ილოცება
- ✓ ქაბაზე გარს არ შემოივლება
- ✓ ყურანზე შეხება არ შეიძლება
- ✓ ყურანის კითხვა არ შეიძლება
- ✓ ჯამეში არ შეისვლება

### ღუსლის ფარძები რომლებია?

ღუსლის აბდესის აღებისას



1. პირის გამოვლება წყლით
2. ცხვირის გამობანა
3. მთელი სხეულის დაბანა ისე, რომ მშრალი ადგილი არ დარჩეს.



## რა შემთხვევებში ხდება საჭირო მთელი სხეულის რიტუალური განბანვა ანუ ღუსლის აბდესის აღება?

- ✓ ინტიმური სიტუაციის შემდეგ
- ✓ ქალებს, როცა მენსტრუაცია დაუმთავრდებათ
- ✓ როცა მშობიარობის შემდგომი პერიოდი დაუმთავრდებათ



**ფარძია** ☺☺☺☺

## როგორ განვიბანოთ რიტუალურად?

**როგორ განვიბანოთ რიტუალურად?**

1. აუზუ ბისმილლით დავიწყოთ
2. გადავწყვიტე, ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისთვის, შევასრულო მთელი სხეულის რიტუალური განბანვა.
3. ხელები კარგად დავიბანოთ.
4. სხეულიდან ჩამოვიბანოთ ყოველგვარი ჭუჭყი.
5. პირში წყალი ყელის ჩათვლით სამჯერ გამოვივლოთ.
6. ცხვირში წყალი შევისხუროთ და სამჯერ გამოვივლოთ.
7. ნამაზის აბდესის მსგავსი აბდესი ავიღოთ.
8. თავიდან ფეხების ჩათვლით მთელი სხეული დავიბანოთ ისე, რომ არცერთი მშრალი ადგილი არ დარჩეს.

**„(კვირაში ერთხელ) პარასკევ დღეს ყოველმა მუსლიმანმა ტანი უნდა დაიბანოს.“**

(თირმიზი, სალათი 381)

## მთელი სხეულის რიტუალური განბანვის აბდესის სასარგებლო მხარეები

### მთელი სხეულის რიტუალური განბანვის აბდესი სულიერად გვასუფთავებს

რწმენის მიხედვით, რიტუალურ განბანვას რომ საჭიროებს, ისეთი მდგომარეობა სულიერ ჭუჭყად ითვლება. სანამ რიტუალურ განბანვას (ღუსლს) არ შეასრულებ, სუფთად არ ითვლები და ამიტომაც ზოგიერთ ღვთისმსახურებას ვერ შეასრულებ. რიტუალური განბანვის (ღუსლის) შემდეგ სულიერი ჭუჭყისაგან ვსუფთავდებით, ღვთისმსახურებისთვის ვემზადებით, ფსიქოლოგიურად ვმშვიდდებით.

### რიტუალური განბანვის აბდესით ალლაჰის კმაყოფილებას მოვიპოვებთ

რიტუალური განბანვის აბდესი, უპირველესად, ალლაჰის ბრძანებაა, თუ ამ ბრძანებას შევასრულებთ, მონა-მსახურების ერთ-ერთ მოვალეობას შევასრულებთ, მის კმაყოფილებას მოვიპოვებთ, ალლაჰის ბრძანების აღსრულებით გული დამშვიდდება, ამ თვალთახედვით რიტუალური განბანვა (ღუსლი) ადამიანისთვის სიმშვიდის მომტანი, სულიერი სისუფთავეა.

### რიტუალური განბანვა (ღუსლი) ჩვენს სხეულს აძლიერებს

მეორე მხრივ, ჩვენი სხეული გარესამყაროსთან კანით კონტაქტში შედის, ამიტომაც გარემოში არსებული ჭუჭყი და მტვერი კანს ეწებება. ჩვენს სხეულში არსებული ცხიმი და ოფლი საოფლე ჯირკვლების საშუალებით კანის გარეთ გამოდის. ოფლის გზით გარეთ გამოსული ეს საწამლავი კანს ეწებება და დროთა განმავლობაში კანის სასუნთქ უჯრედებს აყრუებს, კანი ფილტვებს თავისუფლად ვეღარ ეხმარება. მთელი სხეულის რიტუალური განბანვისას ეს გზები იხსნება, ჩვენი სხეული ჭუჭყისგან თავისუფლდება, სუნთქვა ადვილდება, სიმსუბუქე იგრძნობა, სხეული ძლიერდება. ამ თვალსაზრისით, რიტუალური განბანვა ჩვენი სხეულის სიბინძურეებისგან გამწმენდი ფიზიკური სისუფთავეა.

### რიტუალური განბანვის აბდესი სხეულისა და სულის ჯანმრთელობას გვინარჩუნებს

რიტუალური განბანვისას სხეულს წყალთან აქვს შეხება, რაც ჩვენს ტანს მასში მოზღვავებული ელექტრული მუხტებისაგან ათავისუფლებს, სისხლის მიმოქცევას აწესრიგებს, ნერვებს გვიწყნარებს და სტრესს გვიმცირებს.

რიტუალური განბანვა (ღუსლის აბდესი) არის ჩვენი სულიერი სიჯანსაღის შემნარჩუნებელი სისუფთავე და თანაც სხეულის სიჯანსაღის დამცველი მატერიალური სისუფთავეც. ე.ი. სულისა და სხეულის ჯანმრთელობისთვის აუცილებელი წამალია.

წმინდა შუამავლის სუნნეთს რომ მივჰყვეთ, რიტუალური განბანვისას ყურადღება რას უნდა მივაქციოთ?

**რა არის რიტუალური განბანვისას მექრუჰი**

**რიტუალური განბანვი-** ☹☹



- ☹ წყლის ზედმეტად, არასაჭიროდ ხარჯვა
- ☹ შიშველი სასქესო ორგანოების დაუფარავად ყიბლესაკენ შემობრუნება
- ☹ არასიჭირო, უადგილო ლაპარაკი



**მექრუჰია** ☹☹

## რა შემთხვევაში უნდა განვიბანოთ რიტუალურად

**რიტუალური განბანვის** 😊😊



- 😊 რიტუალური განბანვა (ღუსლი) აუზუ ბისმილლით იწყება
- 😊 განზრახვის წარმოთქმა (ნიეთის გაკეთება)
- 😊 ხელებისა და სასქესო ორგანოების დაბანა
- 😊 ნამაზის აბდესის აღება



**სუნნეთებია** 😊😊

# წყლის ძალა

თემური იდგა და მაგიდაზე დადებულ თეფშზე ზეთისხილს ჩანგლით ხან ერთ მხარეს მიაგორებდა ხან მეორე მხარეს. ამ ხანებში გამოუცნობ დარდს შეეპყრო, ჩაფიქრებული დადიოდა, მიზეზი კი ვერა და ვერ გაეგო. მერვეკლასელი თემური სულიერსა და ფიზიკურ ცვლილებებს გრძნობდა. ტანი უცებ აიყარა, ხმა გაუუხეშდა, სახეზე ალაგ-ალაგ წვერიც ამოუვიდა. ზოგჯერ შინაგანად წამოსული ბავშვური ხმის ზეგავლენით ზარმაცობდა, ზოგჯერ კი თავისი ასაკისთვის შეუფერებელ, ზრდასრული ადამიანის პასუხისმგებლობას გრძნობდა. ეს პერიოდი რამდენხანს გასტანდა, არ იცოდა, გარდატეხის ასაკი ზოგჯერ მას ამქვეყნიურობას ავიწყებდა. მამის ხმამ გამოაფხიზლა:

–კვლავ ფიქრებში ჩაიძირე, შვილო. თუ კიდევ ასე იდგები, სკოლაში დააგვიანებ. თემური ფიქრებიდან გამოერკვა:

–არ ინერვიულო, მამა, მოვასწრებ. მამა მის ცვლილებებს ამჩნევდა და შესაფერის დროს ეძებდა, რომ შვილთან ესაუბრა:

–ამაღამ დედაშენი და შენი და სტუმრად მიდიან დეიდაშენთან, რომელსაც შვილი შეეძინა. ჩვენც, მამა-შვილმა, ამაღამ ჩვენს თავს წვეულება გავუმართოთ, თან ვისაუბროთ, შენთვის მნიშვნელოვანი რამ მაქვს სათქმელი.



თემურმა ჩანთას ხელი დაავლო და ქუჩაში გავარდა, ერთი მხრივ, ცდილობდა, გამოეცნო მამა რაზე მიანიშნებდა, მეორე მხრივ, სიჩქარეს უმატებდა, ეშინოდა არ დაეგვიანებინა და გეოგრაფიის მასწავლებლისგან, ჯემალისგან საყვედური არ მიეღო.

კლასში შევიდა, ამხანაგებს მიესალმა და უკანა მერხზე დაჯდა. მასწავლებლის მოსვლამდე კლასელებმა გასული საღამოს მატჩებზე ისაუბრეს. გოლი ვინ

როგორ გაიტანა, მსაჯებს ვისი მხარე ეჭირათ, დაუნიშნავ პენალტებზე და ათას სხვა რამეზე,ყველა ერთად,დროის გაყვანის მიზნით, საუბრობდა. ბატონი ჯემალი კარებში როგორც კი გამოჩნდა, საუბარი შეწყდა. კლასში ისეთი სიჩუმე ჩამოვარდა, ბუზის გაფრენის ხმას გაიგონებდი. ჯემალ მასწავლებელი ცნობილი იყო როგორც სათვალეებიანი მასწავლებელი, რომელსაც მკაცრი გამოხედვა და გამჭოლი მზერა ჰქონდა. სწორედ ეს მზერა იყო მოსწავლეთა შეგნებული დისციპლინის მიზეზი. იგი გულს არავის ატკენდა, მაგრამ გაკვეთილზე წესრიგის დარღვევის უფლებასაც არავის აძლევდა. თუ რომელიმე მოსწავლეს დასჯიდა, შემდეგ, ხელსაყრელი შემთხვევისთანავე, გულში იკრავდა. ერთი სიტყვით, მკაცრი,მაგრამ კეთილი მასწავლებელი იყო.

თემური მის წინ მჯდომ ამხამაგს მოეფარა და ის იყო უნდა ჩასძინებოდა, რომ მასწავლებელმა გამოაფხიზლა:

–თემურ! შვილო, უკან რატომ დარჩი, როცა წინა მერხები ცარიელია,უკან რა გესაქმება? მას ყველა გეგმა ამგვარად ჩაუშალა. იგი წვიმას გაურბოდა და თავსხმაში მოყვა. თავისი სურვილის საწინააღმდეგოდ სულ წინა მერხზე დაჯდა. ბატონმა ჯემალმა გაკვეთილის ახსნა დაიწყო.

–დიახ, ახალგაზრდებო! დღეს თქვენ წყლის ძალის შესახებ გესაუბრები. წყლის, რომელიც იმ ფორმას ღებულობს, რა ფორმაშიც ასხია,ხევებში მორაკრაკე, რბილ, სუფთა წყლის შესახებ, უპირველესად, საჭიროა, ვიცოდეთ,რომ მის გარეშე სიცოცხლე შეუძლებელია. მაშინ როცა ადამიანს უჭმელ-უსმელი კვირაობით შეუძლია იარსებოს, უწყლოდ მხოლოდ სამ დღეს ძლებს. უდიდესმა შემოქმედმა გვამცნო, რომ ქვეყნად ყველა არსება წყლისგან შეიქმნა. დედამიწის ვენტილაციის სისტემა, ჩვენ კლიმატს რომ ვუწოდებთ, ოკეანის მიმოქცევის ზეგავლენაზეა დამოკიდებული. მზე წყალს აორთქლებს და ღრუბლებად აქცევს. ფენებად ქცეული ღრუბლები ზოგჯერ ათასობით კილომეტრს გაივლიან და მთებში, ტყეებში წვიმად მოგვევლინება, მცენარეებსა და მცენარეებით რომ საზრდოობენ, იმ არსებებს კვებავს, ასაზრდოებს. წყალი ყველა ცოცხალ არსებაზე ახდენს ზეგავლენას. თემურმა ხელი ასწია და სიტყვა ითხოვა:

–მასწავლებელო, ბიოლოგიის გაკვეთილზე შესწავლილი ადამიანის ჩამოყალიბების ეტაპები თქვენს მონათხრობს ადასტურებს. ცოცხალი არსების მასაზრდოებელი წყლისგან შემდგარი თესლია. მინდოდა, ყურადღება ამ მსგავსებისთვის მიმექცია. ჯემალ მასწავლებელმა:

–გმადლობ თემურ. როგორც შენ განმარტე, საბუნებისმეტყველო მეცნიერებები ერთმანეთს არ ეწინააღმდეგება. დედამიწაზე სიცოცხლე მილიონობით წლები სამყაროს შემქმნელი ალლაჰის მიერ დაწესებული კანონებით გრძელდება, ყოველგვარი გადახვევისა და წინააღმდეგობის გარეშე.

აქამდე სულ წყლის დადებით მხარეზე ვსაუბრობდით,ბავშვებო,მას მეორე მხარეც აქვს, გამძვინვარებული და მოუსვენარი. ცოტა მასაც შევეხოთ. ეს მხარე თქვენ აღწერეთ, უთხრა ჯემალ მასწავლებელმა. კლასში ხელი ყველამ ერთად ასწია.

–ეს წყალდიდობა, ნიაღვრებია, მასწ.

–ცუნამი, მასწავლებელო.

–ადიდებული მდინარეებით გამოწვეული ეროზიები.

–ზღვების შტორმი, გამძვინვარებული ტალღები, მასწავლებელო.

ამის შემდეგ ჯემალ მასწავლებელმა გააგრძელა:



–რაც მითხარით კარგია, მაგრამ ახლა ყველაზე მნიშვნელოვან ადგილზე მივედით. თუ მთების,მინდვრების გეოგრაფიულ ფორმებს დავაკვირდებით, დავინახავთ მათზე მომხდარ წყლის საგრძნობ ზეგავლენას. წყლის ამოუცნობი ძალა ათასობით წლის განმავლობაში ყველაზე მყარი ქვებისგან წარმოქმნილ მთებსაც კი ადაბლებს და ზღვის დონემდე დაჰყავს. ის მიწა, რომელიც წყალს გადააქვს იმ ადგილებში, სადაც მდინარეები ზღვებს უერთდება, უკიდეგანო, ნაყოფიერ მინდვრებს წარმოქმნის. თქვენც წყლის ძალისგან მაგალითი აიღეთ, მუდამ იმუშავეთ, ეცადეთ და თქვენს წინაშე წარმოქმნილ მთასავით პრობლემებს აუცილებლად დაძლევთ.

თემური ვერც კი წარმოიდგენდა, რომ გეოგრაფიის გაკვეთილი ასე საინტერესო იქნებოდა, დილით, როცა ჩანთაში გეოგრაფიის წიგნს დებდა, ფიქრობდა: „უკანა მერხზე დავჯდები და დავიძინებო." რუკების, შესაბამისად ქვეყნების სტატისტიკური მონაცემების შესწავლამ, ნიადაგების წიაღისეული სიმდიდრეების ზეპირობამ და სხვა მსგავსმა საკითხებმა თემურს გეოგრაფიაზე გული აუცრუა. მაგრამ დღევანდელმა გაკვეთილმა მისი წინანდელი შეხედულება ძირფესვიანად შეცვალა. კარგად რომ დააკვირდა, მინდვრებში, მთებში და წყალში გონების გამანათლებელი შეტყობინებები დაინახა.

თემური იმ დღეს, ერთი მხრივ, გაკვეთილებს ისმენდა, მეორე მხრივ, კი საღამოს მამასთან საუბრის თემაზე ფიქრობდა. სკოლაში დრომ, როგორც ყოველთვის, სწრაფად გაირბინა.

სახლში რომ მივიდა, სამზარეულოდან თევზის მადისამღძვრელი სუნი გამოდიოდა. მამა-შვილმა კიტრთან ერთად, თევზი მადიანად მიირთვა. მამამ იცოდა, რომ შვილს თულუმბას ტკბილეული უყვარდა და საკონდიტროში იყიდა. სადილს ტკბილეულიც დააყოლეს, მაგიდა ერთად აალაგეს და სასაუბროდ მისაღებში გავიდნენ. თემური სულ იმაზე ფიქრობდა,რაც მამამ დილით უთხრა. მამაც საუბრის დასაწყებად შესაფერის მომენტს ელოდებოდა. ჩაი



მოსვა და ნელ-ნელა საუბარი დაიწყო:

–მისმინე თემურ, ადამიანები იბადებიან, იზრდებიან, ბავშვობასა და ახალგაზრდობას გამოივლიან,ბერდებიან და კვდებიან. შენ ახლა თხუთმეტი წლის ხარ. მალე ბავშვობას დაემშვიდობები და სრულწლოვანი ახალგაზრდა გახდები. შენში მომხდარ ფიზიკურ და სულიერ ცვლილებებს, შენთან ერთად, მშობლებიც ვადევნებთ თვალს. ალლაჰს რამდენი მადლობაც უნდა გადვუხადოთ, ცოტაა, შენი და შენი დის მსგავსი ორი ჯანმრთელი შვილი რომ გვაჩუქა.

შვილო! შიში საჭირო არ არის. ცოტაც და ქარიშხალი სულშიც ჩადგება და სხეულშიც. ნახავ, რომ ახალგაზრდობის პერიოდიც ისეთივე ლამაზი და სასიამოვნოა, როგორც ბავშვობა. ამ დროს თუკი ძილში განსხვავებულ სიზმრებს ნახავ და თეთრეულზე სისველეს იგრძნობ, რიტუალური განბანვაა საჭირო. გარდატეხის ასაკი ის პერიოდია, როცა პასუხისმგებლობა გეკისრება. რიტუალური განბანვა კი ღვთისმსახურებების პირველი პირობაა. კვირეული ბანაობის გარდა, საჭირო დროს რიტუალური განბანვა ფარძია. ცხვირში და პირში ბლომად წყლის შესხმა და მათი გამოსუფთვა, შემდეგ კი მთელი სხეულის ისე დაბანა, რომ მშრალი ადგილი არ დარჩეს, რიტუალური განბანვის პირობაა. მე და დედაშენი ის ადამიანები ვართ, ვისაც შეგიძლია, გარდატეხის პერიოდში, თავისუფლად ესაუბრო. არ დაივიწყო, რომ შენი და შენი სრულყოფილი ქცევებით მუდამ ვამაყობთ,– უთხრა და საუბარი დაამთავრა. თემურმა, რომელიც მამას მთელი გულისყურით უსმენდა, უთხრა:

–მამა, ალლაჰმა სიმშვიდე არ მოგიშალოსო და ოთახში შევიდა. მამის საუბარმა აბანოს მოთხოვნილება გაუჩინა. თავდაპირველად ნამაზის აბდესი აიღო. ცხვირში წყალი რომ გამოივლო, ცხვირის ღრუ ცოტა აეწვა. შემდეგ შხაპის ქვეშ შეუდგა და მთელი სხეული კარგად დაიბანა, აბანოს ხალათი ჩაიცვა და ოთახში შევიდა. სარკის წინ თმებს რომ იშრობდა, თავში დღევანდელი გეოგრაფიის გაკვეთილი უტრიალებდა. გაკვეთილზე წყლის ძალის შესახებ ისაუბრეს, თუმცა ერთი მომენტი აუხსნელი დარჩა. წყალი მხოლოდ გარე სამყაროს კი არა, ჩვენს შიდა სამყაროსაც აყალიბებს. თემურმა პირველი რიტუალური განბანვა რომ ჩაატარა, უფრო ღრმად იგრძნო, რომ რიტუალური განბანვა მხოლოდ სხეულის კი არა, სულის გამწმენდი, მონა-მსახურების მნიშვნელოვანი მოვალეობაა. თემური საწოლში რომ ჩაწვა, ჩაიჩურჩულა: „წყლის ძალა ახლა უფრო კარგად გავიგე“ და ბოლო დროის სულის აფორიაქებული შეგრძნებებისგან განთავისუფლებულს ღრმად ჩაეძინა.

**ჰასან თაჰსინ ქარამანი**

# თეიმუმი

### რა არის თეიმუმი?

თეიმუმი არის მიწით ან მისი მსგავსი რაიმეთი აბდესის აღება.

„რიტუალური განბანვისას (ღუსლის ან აბდესისათვის) წყალს თუ ვერ იპოვით, (ხელები) სუფთა მიწას შეახეთ, მკლავებზე და სახეზე მოსმით თეიმუმი გააკეთეთ."
(სურა მაიდე, აიათი 6)

## თეიმუმი როდის კეთდება?

**თუკი ვერ იპოვი წყალს რიტუალური განბანვის (ღუსლის) და აბდესისათვის, ავადმყოფობის ან სხვა მიზეზის გამო წყლის გამოყენება თუ არ შეგიძლია,**



**აბდესისა და რიტუალური განბანვისთვის წყლის ნაცვლად**



**თეიმუმს შეასრულებ.**

## თეიმუმი როგორ სრულდება?

1. აუზუ ბისმილლაჰით ვიწყებთ
2. ვისახავთ მიზანს (ნიეთს) იმისას, რისთვისაც თეიმუმს ვასრულებთ
3. ხელებს სუფთა მიწას ვახებთ და სახეზე ვისვამთ
4. ხელებს მიწას მეორედ ვახებთ, ხელის გულებს პირველად მარჯვენა, შემდეგ კი მარცხენა ხელის იდაყვებამდე ვისვამთ





**რა არის თეიმუმის ფარძი?**



**თეიმუმის შესრულებისას**

☺☺☺☺

1. **მიზანდასახულობის (ნიეთი) თქმა**
2. **სუფთა მიწის სახეზე და მკლავებზე მოსმა**

**ფარძია**

☺☺☺☺

# ჩორაქთეფეს გამოქვაბული

ემრე დილაადრიან სკოლისაკენ გაუდგა გზას. ივნისის პირველი კვირის ბოლო დღეებს სკაუტების კლუბთან ერთად ბანაკში გაატარებდა. სკოლაში რომ მივიდა, ბანაკის ავტობუსი დახვდა იქ და საექსკურსიო მზადებაც მალე დასრულდა. ავტობუსი ბანაკისკენ დაიძრა. კლუბის პრეზიდენტი ბატონი ისმაილი ამავე დროს თურქულის მასწავლებელიც იყო. მან ავტობუსის მიკროფონი აიღო და ექსკურსიის შესახებ მოსწავლეებს ცნობები მიაწოდა.

–მეგობრებო, დღევანდელი ექსკურსია, უპირველესად, თქვენს გართობასა და თქვენთვის საინტერესო ინფორმაციის მოწოდებას ისახავს მიზნად. იმ ადგილებს დავათვალიერებთ, რომელიც დღემდე არ გვინახავს, ხმაურიანი ქალაქისგან მოშორებით, რამდენიმე საათს მხიარულად გავატარებთ. ავტობუსი ჩამლიაილას ბანაკში დაგვტოვებს. იქ კარვებს გავშლით და დავისვენებთ. მეორე დღეს ბანაკიდან ორი საათის სავალზე ჩორაქთეფეს გამოქვაბულებს დავათვალიერებთ, სადაც კედლის უძველესი ნახატებია შემორჩენილი. როგორც ექსკურსანტებს, გარკვეული წესის დაცვა მოგეთხოვებათ. არ ჩამოცილდეთ ჯგუფს და გარემო არ დაანაგვიანოთ. გვახსოვდეს, რომ გარემო ჩვენზე ანაბარია. ჩვენს ყველაზე მნიშვნელოვან მოვალეობათაგან ერთ-ერთი გარემოს დაცვა და მომავალი თაობებისთვის გადაცემაა.

საათნახევრიანი მგზავრობის შემდეგ ბანაკამდე მიაღწიეს. კარვების გასაშლელი ადგილი ამოირჩიეს. მოსწავლეების დახმარებით კარვების გაშლა მალე მოამთავრეს და სამზარეულოს ინვენტარი და გადასატანი მაგიდები ყველაზე დიდ კარავში განათავსეს. სკაუტების მეთაურმა, ისმაილმა, ბანაკი საყვირით მოიხმო და განუცხადა:



–მეგობრებო, ახლა ათი საათია. პირველ საათზე სადილისთვის შევიკრებებით. თქვენგან სამმა სადილის მომზადებაში დამეხმაროსო.

ბავშვები პატარ-



პატარა ჯგუფებად დაიყვნენ და მინდორში ყოფნით რომ ისიამოვნეს, თამაში დაიწყეს.

გაზაფხულის თბილი მზე, ჩიტების ჭიკჭიკი და ნაძვნარის გამჭვირვალე ჰაერი აკომპანირებდა ბავშვების მხიარულებას, რომელსაც ქალაქში ვერასოდეს იგრძნობდნენ!

წყაროსთან ერთიმეორეზე ხელის კვრა–მხირულებაში ხელ-პირი დაიბანეს და მაგიდებთან ადგილები დაიკავეს. სუფთა ჰაერმა მგლებივით დაამშია. სახლებში რომ სუფრასთან ინაზებოდნენ, თეფშები მოასუფთავეს.

სადილის შემდეგ, მწვანე მდელოზე, ამ სილამაზის შემქმნელი ალლაჰის წინაშე ნამაზი ილოცეს. შემდეგ ისმაილ მასწავლებელთან ერთად საღამომდე ტყეში ისეირნეს. უკან დაბრუნებისას ბანაკში დასანთები ცეცხლისთვის შეშაც მოაგროვეს. მზის ჩასვლამდე ივახშმეს. ვახშამი კი იმ ამხანაგებმა მოამზადეს, რომლებიც ბანაკში მორიგეობდნენ. ძილის წინა ნამაზის შემდეგ ტკბილეული ამოიღეს, აგიზგიზებულ ცეცხლს გარს შემოუსხდნენ და პირი ჩაიტკბარუნეს. რიგრიგობით თავიანთი შესაძლებლობებიც წარმოაჩინეს. ზოგმა ლექსი თქვა, ზოგმა სიმღერა, ზოგმა კი პაროდია შეასრულა და მეგობრები გაამხიარულა. ასე რომ, დრო როგორ გავიდა, ვერც კი შეამჩნიეს. ბოლოს დაღლილებმა კალიების აკომპანიმენტით ღრმა ძილით ჩაიძინეს. მზის ამოსვლამდე ისმაილის ხმის გაგონებისთანავე ლოგინებიდან წამოცვივდნენ. როცა სახლებში, დედების ხვეწნა-მუდარის მიუხედავად, ვერ იღვიძებდნენ, ტყის ჰაერმა უცებ გამოაფხიზლა. ყინულივით ცივი წყაროს წყლით აბდესი აიღეს და ნამაზი ილოცეს.

ომარ და ისმაილ მასწავლებლების ხელმძღვანელობით დილის ვარჯიში შეასრულეს. დიდ ქალაქებში ხომ შუადღემდე ლოგინში გორაობენ და დი-

ლას ენერგიის მთრგუნავ სიზარმაცე-ში ატარებენ. ნეტავი,დილის გატარება იქაც ასე შეიძლებოდეს, როგორც აქ, – ფიქრობდნენ. დილის ვარჯიშის შემდეგ ბანაკის წევრები სასაუზმოდ სუფრას მიუსხდნენ. ჩქარობდნენ. ჩორაქთეფეს გამოქვაბულების ნახვა უნდოდათ. ისმაილ მასწავლებელმა ლაშქრობის წინ გააფრთხილა:

ჩვენი მგზავრობა დაახლოებით ორ საათს გასტანს. საგზლის, სასმელი წყლისა და მზისგან დასაცავი ქუდე-ბის წამოღება არ დაგავიწყდეთო!

ემრემ და მისმა ამხანაგებმა ვიწრო ბილიკით დაიწყეს ჩორაქთეფეზე ას-ვლა. პირველი ნახევარი საათი სი-ცილ-ხარხარით გაიარეს, დანარჩენი ნაწილი კი უხმაუროდ, დილის მზე ბავშვებს ისე აცხუნებდა, როგორც შუადღისას, შუადღის სიცხემ კი პირი გამოუშრო.

მწვერვალზე რომ ავიდნენ, კუნელ-ის ჩრდილში მიეყარნენ. მწველ მზე-ში მგზავრობას მიუჩვეველი ბავშვები ძალიან დაიღალნენ. ამ დღეში რომ ნახა, სკაუტების მეთაურმა, ისმაილ მასწავლებელმა დამცინავი ღიმილით უთხრა:

–რა არის ეს, ბავშვებო? დაიღა-ლეთ? ძალა მოიკრიბეთ, გამოქვაბუ-ლის ექსკურსია ახლა იწყება!

ბავშვები გააოცა ორ კლდეს შორის ერთმანეთის მიყოლებით ხელიხელ-ჩაკიდებულმა გამოქვაბულმა. ცხელი ჰაერი თითქოს ერთ წამში შეიცვალა. გამოქვაბულში თავი ისე იგრძნეს, თითქოს დიდ მაცივარში შევიდნენ. ომარ მასწავლებელი გამოქვაბულს ფანრით ანათებდა და მის შესახებ ყვებოდა:

–მეგობრებო, ჩვენ ახლა ვდგავართ საუკუნეების წინ გაკეთებული და დღემდე შემონახული ისტორიის წინ. დეტალები, რომლებიც თქვენ ერთი შეხედვით შესაძლოა გაუგებრად მოგეჩვენოთ, ძალიან მნიშვნელოვან ისტორიულ ცნობებს მოიცავს. აქ წარმოდგენილ ნახატებში ასახულია იმ პერიოდის ადამიანების ცხოვრების სტილი, კვების ფორმები, სოციალური ყოფა და ყველაფერი ის, რაც მათთა-ნაა დაკავშირებული.

გამოქვაბულის დათვალიერება რომ დაამთავრეს, ბავშვებმა ჩანთებიდან საგზალი მდელოზე ამოალაგეს და ისაუზმეს. მოსწავლეებს სადილობამ ძველი ხალისი დაუბრუნა. ომარ მას-წავლებლის ნიშანზე მაშინვე მის ირ-გვლივ მოგროვდნენ. ომარმა დაიწყო:

–ამხანაგებო, როგორც გეგმით გვქონდა გათვალისწინებული, ბანაკ-ში ყოფნის მეორე დღეს ჩორაქთეფეს გამოქვაბული დავათვალიერეთ. ახლა სამი საათია, შუადღის ნამაზი აქ შევასრულოთ და ბანაკში დავბრუნ-დეთ. მელიჰმა, რომელსაც მათარაში წყალი გათავებოდა, სიტყვა ითხოვა:

–მასწავლებელო, წყალი სრულიად გამითავდა. ვფიქრობ,წყალი არც ჩემს ამხანაგებს დარჩათ. ჩვენს ახლომახ-ლო არც წყაროა,არც ხევი,არც სოფე-ლია, სადაც წყლის პოვნა შეიძლება. ნამაზისათვის აბდესი როგორ უნდა ავიღო? მასწავლებელმა დაამშვიდა:

–ძალიან კარგი კითხვაა! ყოჩაღ მელიჰ! მეც ზუსტად ამ საკითხთან დაკავშირებით უნდა მომეცა ახსნა-განმარტება. მეგობრებო,ისლამი მორ-წმუნეს არასდროს დააკისრებს იმ პა-სუხისმგებლობას, რომლის ტარებაც მას არ შეუძლია. იგი კი არ აძნე-ლებს, ყველაფერს აადვილებს. ალიმ ხელი აიღო და იკითხა:

ესე იგი, ნამაზს არ ვილოცავთ, მას-წავლებელო?

–არა, ალი. პასუხისმგებელი მუს-ლიმანისთვის ალლაჰის წინაშე წარდგომის დამაბრკოლებელი სა-



პატიო მიზეზი არ არსებობს. მაშინ, როცა წყალი არ არის და წყალთან მისვლაც შეუძლებელია, ნამაზის სალოცავად თეიმუმი უნდა გავაკეთოთ. თავდაპირველად თეიმუმის აბდესისათვის მიზანს ვისახავთ. შემდეგ ხელის გულებს მიწას ვახებთ და სახეზე ჩამოვისვამთ, შემდეგ ხელებს მიწას მეორედ ვახებთ და მკლავებზე მოვისვამთ. აი, ამგვარად იოლია აბდესის აღება ასეთ ვითარებაში.

ალიმ კვლავ ჰკითხა:

–მასწავლებელო, თეიმუმის გაკეთებით ყველა იმ ღვთისმსახურების შესრულება შეიძლება, რომელსაც აბდესი სჭირდება? ომარ მასწავლებელმა უთხრა:

–რა თქმა უნდა, ალი. ყველა ნამაზის დროს თეიმუმს გავიმეორებთ ისე, როგორც აბდესს ვიღებთ და შეგვიძლია ღვთისმსახურება შევასრულოთ.

ახალგაზრდებმა ახალად ნასწავლი თეიმუმი მასწავლებლებთან ერთად სიხარულით შეასრულეს. ნამაზი ერთად ილოცეს და მაშინვე უკან დასაბრუნებელ გზას დაადგნენ. ბანაკში დაბრუნებულებმა წყურვილი დაიკმაყოფილეს და დაისვენეს.

ბანაკიდან კვირას, საღამოს, მზის ჩასვლისას გავიდნენ, იქ ყოფნა ემრესა და მისი ამხანაგებისთვის ძალიან სასარგებლო გამოდგა. თან ახალი ადგილები ნახეს და გაეცნენ, თან ახალი ცნობები მოიპოვეს. ისე კი არ მოუწყენიათ, როგორც სკოლაში, დრო სიცილსა და თამაშში გაატარეს. ემრემ ავტობუსის ფანჯრიდან ჩორაქთეფეს ბოლოჯერ გახედა, არწივის ბუდეს ეძებდა. გვერდით მჯდომი ამხანაგის, ბურჰანის მხარზე თავი ჩამოდო და მომავალი წლის გეგმების შედგენაში ჩაეძინა.

**ჰასან თაჰსინ ქარამანი**

## კითხვები



### შეამოწმეთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემული წინადადებების ბოლოს სწორს **„სწორია“**, მცდარს **„მცდარია“** გაუხაზეთ.

- რიტუალური განბანვისას პირში და ცხვირში წყლის გამოვლება ფარძია — **სწორია** / **მცდარია**
- რიტუალური განბანვის გარეშე ყურანზე ხელის შეხება არ შეიძლება — **სწორია** / **მცდარია**
- რიტუალური განბანვის გარეშე ჯამეში შესვლა შეიძლება, მაგრამ ლოცვას ვერ შეასრულებ. — **სწორია** / **მცდარია**
- თეიმუმის გაკეთებისას განზრახვის (ნიეთის) წარმოთქმა აუცილებელი არ არის — **სწორია** / **მცდარია**
- ხელების იდაყვებამდე დაბანა აბდესის ფარძთაგანია — **სწორია** / **მცდარია**



### საკუთარ თავს ცოდნა ჩააბარეთ

**1. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელია რიტუალური განბანვის ფარძი?**

ა) ფეხების დაბანა
ბ) ცხვირში წყლის შესხმა
გ) თავზე სველი ხელის გადასმა
დ) ყურებში თითების გამოსმა

**2. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი მოითხოვს რიტუალური განბანვის აბდესს?**

ა) პირსავსე პირღებინება
ბ) სხეულიდან სისხლის ან ჩირქის გამოსვლა
გ) ტუალეტის მოთხოვნილების დაკმაყოფილება
დ) ინტიმური სიტუაციის შემდეგ

**3. ქვემოთ ჩამოთვლილთაგანი, რომელია რიტუალური განბანვის მექრუჰი?**

ა) საჭიროზე მეტი წყლის ხარჯვა
ბ) არა საჭირო, უადგილო ლაპარაკი
გ) შიშველი სასქესო ორგანოების ყიბლისკენ მიბრუნება
დ) ყველა

**4. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომლის შესრულება შეიძლება რიტუალური განბანვის გარეშე?**

ა) ნამაზის ლოცვა
ბ) ყურანის კითხვა
გ) ქაბაზე გარს შემოვლა
დ) საჭმლის ჭამა

**5. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ მოშლის თეიმუმს?**

ა) ცხვირიდან სისხლის გამოდენა
ბ) ტუალეტის ბუნებრივი მოთხოვნების დაკმაყოფილება
გ) გამოსაყენებელი წყლის პოვნა
დ) ტირილი

*გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები*

**(ფარძი/ თეიმუმი/ მექრუჰი/ პირი, ცხვირი/ სუნნეთი)**

- რიტუალური განბანვის დროს --------------------- დაბანა ფარძია
- მენსტრუაციის დამთავრების შემდეგ ქალებისთვის რიტუალური განბანვა ----------------
- რიტუალური განბანვის დროს ხელებისა და სასქესო ორგანოების დაბანა ----------------
- რიტუალური განბანვისას (ღუსლის) შიშველი სასქესო ორგანოებით ყიბლესკენ მობრუნება ------------------
- თუ ვერ ვიპოვით სუფთა წყალს აბდესის ან რიტუალური განბანვისთვის, --------------- ვაკეთებთ

## *შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა*

ქვემოთ მოცემული წინადადებების ბოლოს სწორს **„სწორია“**, მცდარს **„მცდარია“** გაუხაზეთ.

- აბდესის დროს დასაბანი ორგანოების სამჯერ დაბანა სუნნეთია ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ქაბას გარს შემოვლა აბდესის გარეშე შეიძლება ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- აბდესის აღებისას ზედმეტი წყლის ხარჯვა მექრუჰია ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- დაწოლილი ან მიყრდნობილი დაძინება აბდესს არ შლის ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- იმ ორგანოებზე, რომელსაც აბდესი შეეხება, ბინტით თუ გვაქვს შეხვეული, შეიძლება სველი ხელის გადასმა ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**

## საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ

**6. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელია აბდესის ფარძი?**

ა) პირში და ცხვირში წყლის გამოვლება ფარძია
გ) თავზე სველი ხელის გადასმა
დ) ყურებზე სველი ხელის მოსმა

**7. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის აბდესის ფარძი?**

ა) ხელების იდაყვებამდე დაბანა
ბ) ფეხების დაბანა
გ) სახის დაბანა
დ) პირის გამოვლება

**8. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელია აბდესის სუნნეთი?**

ა) სახის დაბანა
ბ) ფეხების კოჭებამდე დაბანა
გ) ცხვირის გამობანა
დ) თავის 1/4-ზე სველი ხელის გადასმა

**9. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ მოშლის აბდესს?**

ა) სხეულიდან სისხლის გამოდენა
ბ) სიცილი
დ) გულის წასვლა (დაბნედა)
გ) ძილი

**10. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი მოშლის აბდესს?**

ა) დამთქნარება
ბ) ტირილი
გ) ლაპარაკი
დ) ტუალეტის (ბუნებრივი) მოთხოვნილების დაკმაყოფილება



*გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები*

**(მისვაქი/ სამჯერ/ სუნნეთი/ მექრუჰი / ფარძია)**

- აბდესის აღებისას დასაბანი ორგანოების ---------------- დაბანა სუნნეთია.
- აბდესის აღებისას ორგანოების რიგის მიხედვით დაბანა ----------------.
- აბდესის აღებისას კბილების ---------------- გამოწმენდა სუნნეთია.
- აბდესის აღებისას წყლის ტანსაცმელზე მიშხეფება ---------- .
- აბდესის აღებისას ფეხების კოჭების ჩათვლით დაიბანა -----------------.





*მორწმუნის (ცად) ამაღლება (მირაჯი)*



# ნ ა მ ა ზ ი



- რა არის ნამაზი?
- რა სარგებელი მოაქვს ჩვენთვის ნა-მაზს?
- ვის ევალება ნამაზი?
- ნამაზის სახეობანი
- ეზანი და ყამეთი
- ნამაზის ლოცვის წესები
- ნამაზის დასასრულს ვედრების აღვ-ლენა და თესპის დათვლა
- ნამაზის ფარძები, ვაჯიბები, სუნნეთები და მექრუჰები
- ნამაზის ლოცვისას მორჩილება
- ნამაზის მომშლელი ფაქტორები
- ნამაზის ჯგუფური ლოცვა
- ჯუმა ნამაზი (პარასკევის ნამაზი), მიცვალებულის განსასვენებელი – ჯანაზა ნამაზი, ბაირამ ნამაზი და თარავიჰ ნამაზი
- ავადმყოფის ნამაზი, მგზავრის ნამაზი და გამოტოვებული ნამაზი
- სეჰვი (ნამაზში დაშვებული პატარა შეცდომის გამოსწორების) სეჯდე და თილავეთ (ყურანის კითხვისას გან-კუთვნილი) სეჯდე
- წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ნა-მაზი





# პირველი ნამაზი

იმ ღამეს ძლიერ ციოდა, როგორც კი ლოგინის სითბო დავტოვე და ღამის სიცივეშესრუტულ ფლოსტლებში ფეხები შევაცურე, კანკალმა ამიტანა.

ფანჯარაში გავიხედე, აისი ჯერ კიდევ არ დამდგარიყო, არავინ იყო ახალი და ულამაზესი ჯამის პატარა მინარაზე, რომელიც სახლებს შორის სულიერად ამაღლებული მოჩანდა,. შემდეგ მინარის პატარა აივანზე ახალგაზრდა მუეზინის სუსტი ჩრდილი შეინძრა. ქურთუკში კარგად გავეხვიე. ვუსმენდი ეზანს, რომელიც ჩემი სიცივისაგან შეკუმშული და ჩაფიქრებული სულის სიმებს სასიამოვნოდ არხევდა, ვუსმენდი და 15 წლის წინანდელ იმ პირველ დილაზე ვფიქრობდი, ქვეყანაზე ჩემთვის ყველაზე საყვარელმა და საპატივცემულო დედამ, პირველად რომ გამაღვიძა დილის ლოცვისათვის. მაშინაც ასეთივე ცივი ზამთარი იყო. ჩემს ოთახში,რომელიც დედის ოთახს ემიჯნებოდა, პატარა საწოლში მეძინა, თითქოს შუბლზე გკოცნისო, მისი სათუთი თითებით მომეფერა და თმა გადამივარცხნა:



–„აბა, ადექი ომარ, ადექი ჩემო შვილოო", მითხრა

თვალები გავახილე.

–დედიკო, ჯერ კიდევ ღამეა, – ვუთხარი.

როგორც ყოველთვის, ახლაც მარცხენა წარბის კუთხეში მაკოცა,დრო მიდისო თქვა და იღლიებში ხელი მომკიდა, წამომაყენა.

ფლოსტლები ჩავიცვი და თვალების ფშვნეტით უკან მივყევი. ერთ წამში ბნელი წინკარი გავიარეთ და დედაჩემის ოთახში შევედით. ღუმელი გუგუნებდა, რომელიც ფეხმორთხმულ ზანგს ჰგავდა.

ააა, აიშეც ამდგარა.

აიშე სპილენძის თუნგს ღუმელზე დგამდა. მის ადრიანად ადგომას ვერანაირად ვერ წარმოვიდგენდი. დედამ მითხრა:

– აიშე ყოველ დილით დგება.

მე რომ ადრე დილით არ ვდგებოდი, მისმა ყოველ დილით ადგომამ გამაოცა. ქურთუკი გამხადეს,მკლავები ამიკეცეს,აბდესის თასის გვერდით ჩავიმუხლე. დედიკომ, ასე დაიღლებიო, პატარა სკამი დამიდო და ზედ დამსვა.

აბდესის აღება რომ დავამთავრე,გასაშრობად ღუმელთან მივედი, დავინახე დედა თავისთვის სალოცავ ხალიჩას როგორი სიხარულითა და სიყვარულით შლიდა. შემდეგ დამიძახა:

– მოდი. . .

მივედი, დედის გვერდით, მის სალოცავ ხალიჩაზე, დავდექი. დედის გულისა და სხეულის სითბო ვიგრძენი.

ნამაზის ლოცვის დაწყების წინ მან საწყისი „თექბირი" აიღო, ხელები მხრებთან მიიტანა ისე, როგორც ქალები აკეთებენ, მეც, ჩემდა უნებურად, მას მივბაძე. როცა სუნნეთი ილოცა, გულთბილად შემომხედა, შთამბეჭდავი



ღიმილით გამიღიმა და სიცილით მითხრა:

–„შვილო, შენ ქალი ხარ? ასე ქალები იწყებენ, შენ კაცი ხარ. ხელები ყურებთან უნდა მიიტანო“.

მისი თბილი ხელები ჩემს პატარა ხელებზე მომკიდა და ყურებთან მიმატანინა.

– აი, ასეო – მითხრა და მასწავლა მამაკაცების „თექბირი“.

მეც „თექბირი“ ამგვარად ავიღე და ისე ვილოცე ნამაზი.

როცა ვედრება უნდა აღმევლინა, ვკითხე:

– დედა, ვედრება როგორ წარმოვთქვა?

თავი დამიქნია, ლოცვა რომ დაამთავრა, ჯერ კიდევ მახსოვს, როგორც მასწავლა:

– ჩემო ალლაჰო, შენი მადლობელი ვარ იმის გამო, რომ მუსლიმანი ვარ, გთხოვ, ჩემი სამშობლო მტრებისაგან დაიცვა. გემუდარები, კეთილდღეობა და ჯანმრთელობა მიეცი ყველა იმ მუსლიმანს, ვინც იტანჯება, ავად არის, ვისაც უბედურება ეწია.

ლოცვის შემდეგ, დედამ სალოცავი ხალიჩა დაკეცა და მკითხა, დაძინება მინდოდა თუ არა. არ ვიცოდი, მეძინებოდა თუ არა? პასუხი არ გავეცი.

– თუ ასეა, წადი და წიგნი მომიტანე, გაკვეთილი ჩამაბარე.

– კარგი.

კარში სწრაფად გავვარდი. მაგიდაზე გადაშლილი წიგნი დავხურე და დედასთან მოვარბენინე, გაკვეთილი ისე ჩავაბარე, საერთოდ არ შემშლია. დედა საღამოობით მეუბნებოდა ხოლმე:

– დაწოლამდე გაკვეთილი სამჯერ წაიკითხე, შვილო, როცა დაიძინებ, ანგელოზები შეგასწავლიანო.

ანგელოზებს ჩემთვის გაკვეთილი იმ ღამესაც ესწავლებინათ.

დედა გულისხმიერი შექებით თმებზე მომეფერა,

–სკოლაში წასვლამდე ჯერ კიდევ დიდი დროაო – მითხრა და თავის საწოლში ჩამაწვინა.

არ მეძინებოდა, დედას ვუცქერდი სიბნელეში, სადაც შუქი ოდნავ კიაფობდა. დედას, მწვანე თავსაფარი ეფარა, ისე მოძრაობდა, როგორც ზმანება. ყურანი აიღო, ფანჯარასთან დადგმულ ფართო ტახტზე ჩამოჯდა და წვრილი და ნარნარი ხმით კითხვა დაიწყო.

სულში ჩამწვდომ ამ ლამაზ ხმას ვუსმენდი. დიდ, მწვანე თავსაფრის ქვეშ ლამაზ და სუფთა სახეს ვუმზერდი და ნელ-ნელა, თავის ქანავით, ალლაჰზე ხვეწნა-მუდარის ჰარმონიას ვუერთდებოდი, ვედრების მორევში ვიძირებოდი. დედას ანგელოზს ვამსგავსებდი. ამ ზმანებით ვფიქრობდი, რომ დედას, რომელიც ყურანს კითხულობდა, გარშემო ანგელოზები ეხვია. იმ უხილავი ანგელოზების ფრთები ისეთივე ნაზი და ფაქიზი ჩანდა, როგორც დედის თითები, რომლებსაც ახლა ყურანი ეჭირათ, ცოტა ხნის წინ კი მე მეფერებოდნენ.

**ომერ სეიფეთთინი**

# რა არის ნამაზი?



დედამიწის ზურგზე ყველა სულიერი თავისთვის დამახასიათებელი ფორმით უდიდეს ღმერთს ემსახურება და თაყვანს სცემს.

ნამაზი განსაკუთრებული ღვთისმსახურებაა, რომელიც მთელი სამყაროს არსებათა ღვთისმსახურებასა და ღვთისხსენებას ერთად მოიცავს. იმის გამო, რომ ისლამის ღვთისმსახურებათაგან ნამაზი ყველაზე მნიშვნელოვანია, წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) მას „სარწმუნოების დედაბოძს“ უწოდებს.

ნამაზი, რომელიც სიკეთისათვის ვედრებას ნიშნავს, „მორწმუნის ცად ამაღლებაა“, ე.ი. მორწმუნის ალლაჰთან შეხვედრაა. ნამაზის მეშვეობით დღეში ხუთჯერ ჩვენ ალლაჰის წინაშე წარვსდგებით. მას გულწრფელად ვაჩვენებთ, რომ მისი მონა-მსახურები ვართ და ვიხსენებთ, რომ მუდამ მისი მორჩილნი, მასზე დამოკიდებული ვართ.

ნამაზი ალლაჰის მიმართ ჩვენი მადლიერების გამოხატულებაა. ნამაზის მეშვეობით, ჩვენ ალლაჰს მისი ყველა ბოძებული სიკეთისთვის მადლობას ვუხდით, მის მიმართ პატივისცემასა და სიყვარულს გამოვხატავთ, რადგან ნამაზი პატივისცემათა შორის ყველაზე უმაღლესია.

ნამაზი ალლაჰისადმი ვედრება, მისგან დახმარების თხოვნა და ცოდვების მიტევებისთვის მუდარაა.

ამრიგად, ნამაზი: სარწმუნოების დედაბოძია, გულის სინათლეა. სულიერი ცხოვრების მთავარი არტერიაა. მატერიალური სისუფთავის წყარო და სულიერი ენერგიის მომნიჭებელი ყველაზე ლამაზი ღვთისმსახურებაა.



„ნამაზი სინათლეა ადამიანის გულში. თქვენგან სიკეთის მსურველმა ამ სინათლით გაცისკროვნდეს, გულში მქონემ ამ სინათლის მომატებაზე იზრუნოს.“

(თირმიზი დაავათი 85).



# რატომ ვლოცულობთ ნამაზს?

ნამაზი არის ადამიანის მოვალეობა გამჩენი და მაცოცხლებელი ალლაჰის წინაშე. ნამაზს ვლოცულობთ იმისათვის, რომ უდიდეს შემოქმედს – ალლაჰს, დავუახლოვდეთ და მის მიმართ სიყვარული გამოვხატოთ.

ღმერთმა ჩვენ უთვალავი სიკეთე გვიბოძა. ამისათვის საჭიროა, მას მადლობა გადავუხადოთ. ნამაზს ალლაჰის მიერ ბოძებული სიკეთის სამადლობელოდ ვლოცულობთ.

ყოველი ბოძებული სიკეთისთვის მადლობის გამოხატვის სხვადასხვა ფორმა არსებობს. მაგ. ზექათით (ქონების გადასახადით), რომელსაც ღარიბებს ვაძლევთ, ალლაჰს ჩვენთვის ბოძებული სიმდიდრისა და ქონებისათვის მადლობას ვუხდით. მარხვით – ჯანმრთელობისა და სხვადასხვაგვარი საკვების ბოძებისათვის, ხოლო ნამაზის ლოცვით კი, უდიდეს ღმერთს, ადამიანებად რომ გაგვაჩინა, ყველაზე ლამაზი ფორმით ვუხდით მადლობას და გამოვხატავთ ჩვენი სხეულის მადლიერებას. წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ბრძანებს:

**„თითოეული თქვენგანის, თითოეული სახსრისათვის მოწყალების გაცემაა საჭირო. აქედან გამომდინარე, ალლაჰის უზიწობის გამომხატველი სიტყვის „სუბჰანელლააჰ“ წარმოთქმა, მოწყალებაა; ალლაჰის ყოველი დიდება, მოწყალებაა; ალლაჰისადმი ყოველგვარი მადლიერების გამოხატვა, მოწყალებაა; „ლაა ილააჰე ილლალლაჰის“ მრავალგზის განმეორება, მოწყალებაა; ყოველი თექბირის (ალლაჰუ ექბერ: ალლაჰი ყოვლად უდიდესია) წარმოთქმა, მოწყალებაა; სიკეთისაკენ მოწოდება, მოწყალებაა; ბოროტებისაგან ხელის აღებაზე მოწოდება, მოწყალებაა. ადამიანის მიერ დილას (მზის ამოსვლიდან, შუადღემდე) ნალოცი ორი მუხლი ნამაზი ამათი ყველასი ტოლფასია.“**

(მუსლიმი, მუსაფირ 84).

ჩვენც წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ამ რჩევას უნდა მივყვეთ, ნამაზი სისტემატურად უნდა ვილოცოთ. უდიდესი ალლაჰის მიმართ ჩვენი სიყვარული ამგვარად უნდა გამოვხატოთ. ჩვენდამი ბოძებული სხეულისა და აბსოლუტურად ყველა სიკეთისთვის ალლაჰისადმი მადლიერება უნდა გამოვთქვათ.



„ჩემი ხსენებისთვის ნამაზი ილოცე!“
(სურა ტაჰა, აიათი 14)

„მორწმუნენო! რუქუ შეასრულეთ, შეასრულეთ სეჯდე, ასრულეთ ღვთისმსახურება თქვენი ღმერთისადმი და აკეთეთ სიკეთე, რათა გადარჩეთ.
(სურა ჰაჯი, აიათი 77).

# რა სარგებელი მოაქვს ჩვენთვის ნამაზს?

ნამაზის ლოცვას ჩვენი სხეულისთვის, სულისთვის და სოციალური ყოფისთვის რამდენიმე სახის სარგებლობა მოაქვს. ნამაზის მიერ ჩვენთვის მოტანილი სარგებლის ერთ ნაწილს ესენი წარმოადგენს:

## ნამაზი ხელს გვიწყობს, ყველაზე საუკეთესოდ გახსენოთ ალლაჰი

უდიდესი ღმერთი გვამცნობს, რომ „სიმშვიდეს ჩვენი გულები მხოლოდ ალლაჰის გახსენებით მოიპოვებს“, რადგანაც ყველაზე მეტად საყვარელი ჩვენი ალლაჰის გახსენება, მისი სახელის ხსენება სულს ასვენებს, გულს ახალვათებს, სიმშვიდეს ანიჭებს.

ალლაჰის ხსენების ყველაზე საუკეთესო გზა ნამაზის ლოცვაა. ჩვენს მიერ შესრულებული ყოველი ნამაზი, ალლაჰს გვახსენებს. აქედან გამომდინარე, ნამაზი ალლაჰის მიერ ჩვენთვის ბოძებული ძალიან დიდი სიკეთეა. წმინდა შუამავალმა ამ სიკეთის ფასი კარგად იცოდა, შესაძლებლობა მიეცემოდა თუ არა, ნამაზს ლოცულობდა, ნამაზის ლოცვის დროს ალლაჰის ხსენებით ნაგრძნობ სიმშვიდესა და ბედნიერებას გამოხატავდა სიტყვებით: *„ჩემი ბედნიერება ნამაზშია“.*

## ნამაზი საიქიოსა და განკითხვის დღეს გვახსენებს

ამქვეყნად ძალიან ბევრი ისეთი რამ არსებობს, რაც იმქვეყნიური ცხოვრების დავიწყების მიზეზი ხდება. ადამიანებს, რომლებსაც საიქიო მივიწყებული აქვთ და განკითხვის დღეს არ ითვალისწინებენ, თავიანთი ინტერესებისათვის ყოველგვარი ბოროტების ჩადენა ძალუძთ. ე.ი. ადამიანებს ესაჭიროებათ გამოსაფხიზლებელი, გამაფრთხილებელი საშუალება, რომელიც იმქვეყანას შეახსენებს.

დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვა, რომელიც ცნობიერად და ყურადღებით სრულდება, ადამიანს ღმერთს, საიქიოსა და განკითხვის დღეს გაახსენებს. საიქიოსი და განკითხვის დღის გახსენება კი ბოროტებისაგან დაგვაშორებს, დაგვიცავს, რომ სხ-

> „მორწმუნენო! მოთმინებით და ნამაზის ლოცვით (ალლაჰისაგან) დახმარება ითხოვეთ. უეჭველად, ალლაჰი მომთმენებთან ერთადაა“
>
> (სურა ბაყარა, აიათი 153)

> „ისინი, რომლებმაც ირწმუნეს და რომელთა გულნიც ალლაჰის ხსენებით მშვიდდება... დიახ! მხოლოდ ალლაჰის ხსენებაა, გულებს რომ ამშვიდებს.
>
> (სურა რადი, აიათი 28)

> „დღის ორივე მხრიდან და ღამის (დღესთან) ახლო საათებში, ნამაზი ილოცე. უეჭველია, რომ სიკეთე, ბოროტებას გამოდევნის. ამ რჩევის აღება მსურველებისათვის ერთი მოგონებაა“
>
> (სურა ჰუდი, აიათი 114)

> „უეჭველად, ნამაზი ადამიანს ზნედაცემულობისა და ბოროტების ჩადენისაგან დაიცავს“
>
> (სურა ანქებუთი, აიათი 45).

ვების ქონებასა და სიცოცხლეს ზიანი არ მივაყენოთ, სხვისი არაფერი მივითვისოთ და არავისი უფლებები შევლახოთ.

### ნამაზი ცოდვებისგან გვწმენდს

ნამაზის ლოცვისას ღმერთს ვხვდებით, ვიცით რომ, როცა ნამაზს ვლოცულობთ, ღმერთის წინაშე წარვსდგებით. როცა ცოდვის ჩადენას ვფიქრობთ, ნამაზი უნდა ვილოცოთ და ალლაჰის წინაშე წარვსდგეთ, ცოდვა საქმეს გადავიფიქრებთ. ამგვარად, გულს ცუდი გრძნობებისა და ფიქრებისაგან გავისუფთავებთ, ხელებს, ენას და სხვა ორგანოებს კი ცუდი ქცევებისაგან დავიცავთ.

### ნამაზი ზნეობრივ სილამაზეს გვიყალიბებს

ნამაზი ძალიან კარგი შესაძლებლობაა იმისათვის, რომ ჩვენს მიერ ჩადენილი შეცდომები და ცოდვები გავიცნობიეროთ და მოვინანიოთ. ნამაზის მეშვეობით უდიდეს ღმერთს პატიებასა და შეწყალებას ვთხოვთ. ვიცით, რომ მან ყოველი ჩვენი ფიქრისა და ქცევის შესახებ იცის და ამიტომაც ყველა ჩვენს ქცევას და საქციელს ყურადღებას მივაქცევთ. ამგვარად, ზნეობრივად სუფთა ვიქნებით.

### ნამაზი ჩვენთვის დღეს ნაყოფიერს ხდის

თუკი ნამაზს სისტემატურად ვლოცულობთ, ჩვენი დღის წესრიგს ნამაზის დროების შესაბამისად ვადგენთ, ჯერ კიდევ გათენებამდე დილის ლოცვისთვის თუ ვდგებით, დღეს ადრიანად ვიწყებთ, როცა ბევრ ადამიანს ჯერ კიდევ სძინავს, საქმის ერთ ნაწილს მოვათავებთ, მაშინ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ამ ვედრების ხვედრს ვეზიარებით: „ჩემო ალლაჰო, ჩემი მიმდევრებისათვის ადრიან დროებს ხვავიბარაქა მიანიჭე“.

დღის ყველაზე გადატვირთულ საათებში – შუადღისა და იქინდის ნამაზის ლოცვით ალლაჰს ვიხსენებთ, სულს ვასვენებთ. ნამაზის ლოცვისას ვისვენებთ, შუალედში ფსიქოლოგიურად ვმხნევდებით და ფიზიკურად ვძლიერდებით, ენერგიას ვიკრებთ მუშაობისათვის. იმის გამო, რომ სამუშაოს შუალედს ვაძლევთ, საქმე უფრო ნაყოფიერი გამოდის.

ჩვენს მიერ საღამოს და ძილის წინ ნალოცი ნამაზი იმ დღის შემაჯამებელი ანგარიშია. იმის გამო, რომ მონა-მსახურის მოვალეობა აღვასრულეთ, მშვიდად ვიძინებთ.

### ნამაზი ესთეტიკურ ჩვევას გვიყალიბებს

ნამაზის ლოცვისათვის აბდესის აღება, სხეულის იმ ორგანოებს გვისუფთავებს ყოველდღიურ ცხოვრებაში ყველაზე მეტად რომ გვიჭუჭყიანდება. ყურადღებას გვიმახვილებს სხეულის, ტანსაცმელისა და იმ ადგილის სისუფთავზე, სადაც ვლოცულობთ. დღეში რამდენიმეჯერ აბდესის აღებით, ხელებს, სახეს და ფეხებს ვისუფთავებთ. ეს კი სისუფთავის ჩვევას გვიყალიბებს.



ერთხელ წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს.) თავის თანამიმდევრებს ჰკითხა:

„რომელიმე თქვენგანის კართან მდინარე რომ ჩამოდიოდეს, ვიღაცამ ამ მდინარეში დღეში ხუთჯერ რომ დაიბანოს, ჭუჭყისგან მას რამე დარჩება? რას იტყვით?“

არა, იმ პიროვნებას არანაირი ჭუჭყი არ შერჩება –უპასუხეს თანამიმდევრებმა.

შუამავალმა ბრძანა: დღეში ხუთჯერ ლოცვაც ამგვარია, ხუთი დროის ნამაზის ლოცვით, ალლაჰი ცოდვებს წაშლის და აბათილებს.“

(ბუჰარი, მევაყითი, მუსლიმი, მესაჯიდი 283).

# ვის ევალება ნამაზის ლოცვა?

დღეში ხუთი დროის ნამაზი მირაჯის (წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ცად ამაღლების) ღამეს ფარძად დადგენილი ღვთისმსახურებაა. ნამაზი ფარძია ყველა მუსლიმანზე, მასზე, ვინც სრულ ჭკუაზეა და მოწიფულობის ასაკს მიღწეულია.

ნამაზი, ალლაჰის ბრძანებაა. უპირველესად ადამიანმა უნდა იწამო, რომ დღეში ხუთჯერადი ნამაზის ლოცვა ფარძია, ამასთანავე ის, ვისაც ეზარება და არ ლოცულობს, დიდ ცოდვას სჩადის.

ისლამის რელიგიის მიხედვით, ბავშვები ნამაზის ლოცვას პატარაობიდანვე უნდა მიეჩვიონ. წმინდა შუამავალი თანამიმდევრებს ურჩევდა, ბავშვებისათვის ნამაზის ლოცვა 7 წლის ასაკიდან ესწავლებინათ. ხოლო 10 წლის ასაკიდან ნამაზის, სისტემატიურად ლოცვას ბრძანებდა.



„განკითხვის დღეს მონა-მსახურის განსჯის პირველი საქმიანობა ნამაზია. თუკი ნამაზი სწორად არ ექნება ნალოცი, დაიკარგება და დაზარალდება“.

(თირმიზი, მევაყით 188).



# ნამაზის სახეობები

ნამაზი ძირითადად 3 სახეობად იყოფა: ფარძი, ვაჯიბი და სუნნეთი.






## I) ფარძი ნამაზები

ფარძი ნამაზები 3 სახისაა:

### 1. დღეში ხუთჯერადი ნამაზი

ა) დილის ნამაზი 4 მუხლია: ორი სუნნეთი, ორი – ფარძი. თავდაპირველად ილოცება სუნნეთი, შემდეგ – ფარძი.

ბ) შუადღის ნამაზი 10 მუხლია. პირველად 4 მუხლი პირველი სუნნეთი ილოცება, მას მოსდევს 4 მუხლი ფარძი და ბოლოს – ორი მუხლი ბოლო სუნნეთი.



„უეჭველია, რომ ნამაზი მორწმუნეებზე გარკვეულ დროებში ფარძად დაწესდა.“

(სურა ნისა, აიათი 103).



გ) ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზი 8 მუხლია. პირველად 4 მუხლი სუნნეთი სრულდება, შემდეგ კი – ოთხი მუხლი ფარძი.
დ) საღამოს ნამაზი 5 მუხლია, პირველად ილოცება 3 მუხლი ფარძი, შემდეგ კი ორი მუხლი სუნნეთი.
ე) ძილისწინა ნამაზი 10 მუხლია: თავდაპირველად შესასრულებელია 4 მუხლი პირველი სუნნეთი, მას მოსდევს 4 მუხლი ფარძი და შემდეგ 2 მუხლი ბოლო სუნნეთი. ძილისწინა ნამაზის ლოცვის დასრულების შემდეგ 3 მუხლი ვითრი ნამაზი ილოცება.

**ხუთჯერადი ნამაზების მუხლთა რაოდენობა:**

| | სუნნეთი | ფარძი | სუნნეთი | ბოლო სუნნეთი | ვითრი | სულ |
|---|---|---|---|---|---|---|
| დილის | 2 | 2 | - | - | - | 4 |
| შუადღის | 4 | 4 | - | 2 | - | 10 |
| იქინდი | 4 | 4 | - | - | - | 8 |
| საღამოს | - | 3 | 2 | - | - | 5 |
| ძილისწინა | 4 | 4 | - | 2 | 3 | 10+3 |
| | | | | | | 40 |

**2. პარასკევის (ჯუმა) ნამაზი:** პარასკევს, შუადღისას, შუადღის ნამაზის ნაცვლად მეჩეთებში ჯგუფურად ილოცება.

**3. მიცვალებულის განსასვენებელი, ჯანაზა ნამაზი:** გარდაცვლილი მუსლიმანისთვის ლოცვა-ვედრებისაგან შედგება. რუქუ და სეჯდე არა აქვს. ფარძი ქიფაიეა



**II) ვაჯიბი ნამაზები**

ა) ბაირამების ნამაზები: ბაირამის ნამაზები ორი მუხლია, ჯგუფურად ილოცება.

**ბ) ვითრი ნამაზი: 3 მუხლი**

ძილისწინა ნამაზის შემდეგ ილოცება. ვითრი ნამაზის გამოტოვების შემთხვევაში, მისი ანაზღაურება ვაჯიბია.




**III. სუნნეთი ნამაზები:**

სუნნეთი ნამაზები არის წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) მიერ ფარძისა და ვაჯიბის გარდა ნალოცი ნამაზები. ზოგი სუნნეთი ნამაზი ექვემდებარება ფარძ ნამაზებს და მათთან ერთად ილოცება, ხოლო ზოგი კი არ ექვემდებარება, დამოუკიდებელია, ამ მხრივ ორად იყოფა:

1. **ფარძზე დაქვემდებარებული:** ესენი ის სუნნეთი ნამაზებია, რომლებიც ფარძის წინ ან მომდევნოდ ილოცება:

ა) **ხუთჯერადი ნამაზის სუნნეთები: ყოველდღიური ხუთჯერადი ნამაზის ფარძის წინ ან ფარძის მომდევნოდ სალოცი სუნნეთი ნამაზები:** (მაგ: დილის ნამაზის სუნნეთი და სხვა)

ბ) **პარასკევის (ჯუმა) ნამაზის სუნნეთები:** ჯუმა ნამაზის ფარძამდე და ფარძის შემდეგ სალოცი სუნნეთებია. მაგ: ჯუმა ნამაზის პირველი და ბოლო სუნნეთები.

**2. ფარძი ნამაზებისგან დამოუკიდებელი სუნნეთი ნამაზები:**

ამათგან არცერთი არაა ფარძი ნამაზის სუნნეთი. ისინი ცალკეული ნამაზებია. ამ სახის ნამაზთაგან, რომლებსაც წმინდა შუამავალი ლოცულობდა, ზოგიერთი ესენია:

**ა) თარავიჰ ნამაზი:** რამაზნის თვეში ძილისწინა ნამაზის შემდეგ და ვითრის ლოცვამდე 20 მუხლი სუნნეთი ნამაზია.

**ბ) თეჰეჯჯუდ ნამაზი (ღამის ლოცვა):** ძილისწინა ნამაზსა და დილის ნამაზს შორის სალოცი ორიდან რვა მუხლამდე – სუნნეთი ნამაზია.

**გ) ქუშლუქ ნამაზი:** მზის ამოსვლიდან, დაახლოებით ერთი საათის შემდეგ, შუადღის დადგომამდე 1 საათით ადრე – დროის მონაკვეთში ორიდან 12 მუხლამდე სალოცავი ნამაზია.

**დ) ევვაბინ ნამაზი:** საღამოს ლოცვის შემდეგ 2-დან 6 მუხლამდე სალოცი ნამაზია.

**ე) თაჰიათ ულმესჯიდ ნამაზი:** რომელიმე ჯამეში შესვლისას დაჯდომამდე, ჯამისადმი მისალმების გამოსახატავად, ორი მუხლი ნამაზის ლოცვას ჰქვია.




## ბევრი ნამაზი ილოცე და ამით მე დამეხმარე

წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) თავის თანამიმდევართაგან აბუ ფირასის ზედმეტსახელით ცნობილი რაბია იბნ ქაბი ძალიან ემსახურებოდა. წმინდა შუამავალი ამ სამსახურით დიდად კმაყოფილი იყო. მისდამი სამსახურის პატივს ზიარებული ეს თანამიმდევარი ასე იგონებს:

ერთ ღამეს, ალლაჰის შუამავალს აბდესის წყალი მოვუმზადე. მან მითხრა:

–„რაბია, მთხოვე, თუ რამ გსურს!“

–„ალლაჰის შუამავალო, მოვიფიქრებ და გეტყვი-მეთქი“ – ვუთხარი. შემდეგ დავფიქრდი: ამქვეყნიური ცხოვრება, ქონება, როგორც ვიცი, წარმავალია. მე რომ მეყოფა, ის სარჩო მეძლევა. ყველაზე კარგი იქნება, ალლაჰის ელჩისგან იმქვეყნიურ რამეს თუ ვისურვებ. რადგანაც ის ალლაჰის წინაშე მაღალღირსეულ ადგილს ფლობს. შემდეგ, როცა შუამავალთან მივედი, მან მითხრა:

–„რა გადაწყვიტე, რაბია“

–„ალლაჰის შუამავალო, სამოთხეში შენთან ერთად ყოფნა მინდა. მინდა რომ ალლაჰთან მიშუამდგომლო რათა ჯოჯოხეთისგან მიხსნას“.

–„სხვა არაფერი გინდა?“

–„ჩემი სურვილი მხოლოდ ესაა“ – ვუპასუხე მე.

მაშ, ბევრი ნამაზი ილოცე და სეჯდე შეასრულე და ამით შენს სასარგებლოდ მე დამეხმარეო“– მითხრა შუამავალმა.

(მუსლიმი, სალათი 226).

# ნამაზის ფარძები

ნამაზს 12 ფარძი აქვს. ამ ფარძთაგან 6 ნამაზის წინა ანუ გარე ფარძია, 6 კი ნამაზის ლოცვის მსვლელობისას,ნამაზის შიდა ფარძია. თუკი ამათგან რომელიმეს არ შევასრულებთ, ნამაზი გაუქმებულად ითვლება. ესენია:

**ა) ნამაზის გარე ფარძები:**

ეს ფარძები, ლოცვის დაწყებამდე უნდა შევასრულოთ. ამ ფარძებს „ნამაზის პირობებიც“ ეწოდება, რომელიც ფიზიკურად და ფსიქოლოგიურად ლოცვისათვის გვამზადებს.

**1. ჰადესთან თაჰარეთ:** თვალით უხილავი სიბინძურისგან განწმენდა. სხვა- გვარად თუ ვიტყვით: აბდესის აღება ან მთელი სხეულის რიტუალური განბანვა (ღუსლის გაკეთება), ამის შეუძლებლობის შემთხვევაში კი თეიემმუმის გაკეთება.

**2. ნეჯასეთთან თაჰარეთი:** სხეულის,ტანსაცმლის და სადაც უნდა ვილოცოთ,იმ ადგილის ხილული სიბინძურისაგან გასუფთავება.

**3. სეთრი ავრეთ:** საჭირო-სავალდებულო საფარავი ადგილების დაფარვა. მამაკაცისთვის ჭიპიდან მუხლის თავების ჩათვლით, ქალებისათვის კი ხელების (მტევნების), სახისა და ფეხის ტერფების გარდა, მთელი სხეულის დაფარვა.

**4. ლოცვის დრო:** ყველა ფარძსა და ვაჯიბ ნამაზს თავისი დრო აქვს. საჭიროა ამ დროს ვილოცოთ. დროის მოუსვლელად ნალოცი ნამაზი არ ჩაითვლება. ლოცვის თავის დროზე გამოტოვება და შემდეგისათვის გადადება დიდი ცოდვაა.

**5. ისთიყბალი ყიბლე:** ლოცვის დროს პირისახით ქაბას მიმართულებით უნდა ვიდგეთ. ნამაზის ლოცვისას პირისახით –მკერდით ყიბლიდან სხვა მხარეს შეტრიალების შემთხვევაში, ნამაზი მოიშლება.

**6. მიზნის დასახვა (ნიეთი):** ნამაზის ლოცვისათვის მიზნის დასახვა (ნიეთის გაკეთება). ჯგუფური ლოცვის დროს მიზნის დასახვისას უნდა აღვნიშნოთ,რომ მივყვებით იმამს.

ამ პირობების შესრულების შემდეგ შეგვიძლია,ლოცვა დავიწყოთ.

**ბ) ნამაზის შიდა ფარძები:**

იმ ფარძებს,რომლებიც ნამაზის ლოცვისას უნდა შევასრულოთ,„ნამაზის წესებიც“ ეწოდება.

**იბნ მესუდი ამბობდა:**

„ალლაჰის შუამავალო, რომელი ქმედებაა ალლაჰისათვის ყველაზე საყვარელი?“
„თავის დროზე ნამაზის ლოცვა“
„შემდეგ რომელი?“
„დედ-მამაზე სიკეთის გაკეთება“
„შემდეგ რომელი?
„ალლაჰის გზაზე ბრძოლა“

(ბუჰარი, მევაყით 5)



„ლოცვის დროს, როცა სხეულით ქაბასკენ შეტრიალდები, გულით ალლაჰისკენ უნდა შეტრიალდე. რადგანაც გულის ყიბლე ალლაჰია.

(მევლანა)

**1. იფთითაჰ (საწყისი) თექბირი:** ნამაზის დაწყებისას *„ალლაჰუ ექბერის“* თქმით თექბირის აღება.

**2. ყიამ (ფეხზე დგომა):** ნამაზის ლოცვისას გარკვეულ ხანს ფეხზე დგომა.

**3. ყირაათ (კითხვა):** ნამაზის ლოცვისას ფეხზე დგომით, სულ მცირე 3 მოკლე აიათისოდენა ყურანის წაკითხვა.

**4. რუქუ:** ლოცვისას, ყურანის წაკითხვის შემდეგ, ხელების მუხლებზე დაწყობა და ამგვარად წელში მოხრა.

**5. სეჯდე:** რუქუს შემდეგ შუბლით, ცხვირით, ფეხის თითებით და მუხლებით ძირს შეხება.

„ადამიანი თავის ღმერთთან ყველაზე ახლოს მაშინ იმყოფება, როცა სეჯდეს ასრულებს“.
(მუსლიმი, სსალათი 215).

**6. ყაადეი ახირა:** ლოცვის ბოლო მუხლზე დაჩოქილ პოზიციაში „ათთაჰიათის“ წაკითხვისოდენა დროით გაჩერება.

# ეზანი

## რას ნიშნავს ეზანი და მუეზზინი?

ეზანი, მუსლიმანებისათვის ნამაზის დროების მაცნობებელი, ლოცვაზე მოხმობაა. ეზნის მკითხველს კი მუეზზინი ეწოდება.

„ადამიანებს რომ სცოდნოდათ, რაოდენ ძვირფასია ეზნის კითხვა და ლოცვისას პირველ მწკრივში დადგომა, ამის გაკეთებისთვის წილისყრა რომ დასჭირვებოდათ, წილისყრასაც კი გააკეთებდნენ“
(ბუჰარი ეზანი 9; მუსლიმი, სალათი 128).

## რა დროს და როგორ იკითხება ეზანი?

ეზანი, ნამაზის დროის მოსვლისას მინარაზე, ხმამაღლა იკითხება. ეზნის საშუალებით მუსლიმანები დღეში ხუთჯერ მრევლს ლოცვაზე მოიხმობენ.

## ეზანს როცა კითხულობენ, ჩვენ როგორ უნდა მოვიქცეთ?

როცა ეზანს გავიგონებთ, უნდა გავჩუმდეთ და მოვუსმინოთ. მუეზზინის წარმოთქმული სიტყვები გავიმეოროთ. ეზნის დამთავრების შემდეგ კი წავიკითხოთ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) მიერ ნასწავლები „ეზნის შემდგომი ვედრება“.

„ეზნის გაგონებისას თქვენც გაიმეორეთ მუეზზინის წარმოთქმული სიტყვები “.
(ბუჰარი, ეზანი 7).

## როგორია ეზნის სიტყვები და მნიშვნელობა?

| | | |
|---|---|---|
| اللهُ أَكْبَر | ალლაჰუ ექბერ (4) | ალლაჰი უდიდესია |
| أَشْهَدُ أَنْ لَا إِلَٰهَ إِلَّا الله | ეშჰადუ ენ ლა ილაჰე ილ-ლალლაჰ (2) | მე მწამს, რომ არ არსე-ბობს ღმერთი, გარდა ალ-ლაჰისა. |
| أَشْهَدُ أَنَّ مُحَمَّداً رَسُولُ الله | ეშჰადუ ენნე მუჰამმედენ რასულულლაჰ (2) | მე მწამს, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია |
| حَيَّ عَلَى الصَّلَاة | ჰაიია ალა სსალაჰ (2) | მოდით ნამაზზე |
| حَيَّ عَلَى الْفَلَاح | ჰაიია ალალ–ფელაჰ (2) | მოდით გადარჩენისთვის |
| اللهُ أَكْبَر | ალლაჰუ ექბერ (2) | ალლაჰი უდიდესია |
| لَا إِلَٰهَ إِلَّا الله | ლა ილაჰე ილლალლაჰ (2) | არ არსებობს სხვა ღმერ-თი, გარდა ალლაჰისა |





ყველა ეზანი ერთნაირად მეორდება. მხოლოდ დილის ეზანზე, „ჰაიია ალალ – ფელაჰ წინადადების შემდეგ ორჯერ „ასსალააათუ ხაირუნ მინენ–ნევმ“ (ლოცვა ძილზე უფრო სასიკეთოა) –სიტყვები ემატება.

### რას გვახსენებს ეზანი?

ეზანი ნამაზის დროის მოსვლას გვამცნობს. ვინაიდან ნამაზი მუსლიმანთათვის განკუთვნილი აუცილებელი ღვთისმსახურებაა, ამიტომ, სადაც ეზანს კითხულობენ, ცხადია, იქ მუსლიმანები ცხოვრობენ.

დღეში ხუთჯერ წაკითხული ეზანი, ალლაჰის ერთადერთობის რწმენას გვამცნობს. ჩვენს გულში და სულში ნერგავს იმის რწმენას, რომ ალლაჰი არსებობს, ერთადერთია და წმინდა მუჰამმედი (ს.ა.ს) მისი შუამავალია.

გვახსენებს ჩვენი გაჩენის მიზანს, იმას, რომ ჩვენი ხსნა მხოლოდ ალლაჰისადმი ღვთისმსახურებითაა შესაძლებელი.

اللهم رب هذه الدعوة التامة
والصلاة القائمة آت سيدنا محمدا الوسيلة
والفضيلة والدرجة الرفيعة
وابعثه مقاما محمودا الذي وعدته
إنك لا تخلف الميعاد

„ვინც ეზნის გაგონებისას შეევედრება: უდიდესო ალლაჰო! ამ სრულყოფილი დაპატიჟებისა და სალოცავი ნამაზის დამწესებელო ღმერთო! მუჰამმედს საშუალება და კეთილდღეობა მიეცი, მაღალღირსეული ხარისხი მიანიჭე და მასზე შენაპირებ, მუჰამმედისთვის განკუთვნილ, უმაღლეს ადგილს – „მაყამი მაჰმუდს“– აზიარეო. ასეთი პიროვნება განკითხვის დღეს ჩემს ქომაგობას აუცილებლად მიიღებს“

(ბუჰარი, ეზანი 8).

# ყამეთი

### რა არის ყამეთი?

ყამეთი ფარძი ნამაზის წინ ნამაზზე დადგომისათვის მოწოდების წარმოთქმაა. ვინ და როდის ასრულებს ყამეთს?

ჯგუფურად ნამაზის ლოცვის დროს მუეზზინი ყამეთის სიტყვებს ხმამაღლა წარმოსთქვამს. მარტოდ ლოცვისას კი, მამაკაცები ყამეთს მხოლოდ თავიანთ გასაგონ ხმაზე წარმოსთქვამენ. ქალებისთვის ყამეთი საჭირო არ არის.

ეზნისა და ყამეთის სიტყვები ერთი და იგივეა. მხოლოდ ჰაიია ალალ-ფელაჰ“ წინადადების შემდეგ უნდა წარმოითქვას ორჯერ „ყად ყამეთის-სალაჰ“, რაც ნიშნავს: „ნამაზი დაიწყო“. თანაც ეზანი ნელა-ნელა, წინადადებებს შორის ცოტა შესვენებით, ხოლო ყამეთი უფრო ჩქარა, შეუსვენებლივ იკითხება.

### ყამეთის სიტყვები ესენია:

ალლააჰუ ექბერ (4)

ეშჰადუ ენ ლაა ილააჰე ილლალლაჰ (2)

ეშჰადუ ენნე მუჰამმედენ რასუულულლაჰ (2)

ჰაიია ალას-სალაჰ (2)

ჰაიია ალალ-ფელაჰ (2)

ყად ყამეთის-სალაჰ (2)

ალლაჰუ ექბერ (2)

ლა ილააჰე ილლალლაჰ (1)

# როგორ უნდა ვილოცოთ ნამაზი?

ნამაზის ლოცვის დაწყებამდე აბდესი უნდა ავიღოთ. დავიფაროთ ის ადგილები, რომლის დაფარვაც რელიგიურად აუცილებელია. სუფთა ადგილზე ან სალოცავ ხალიჩაზე ყიბლისაკენ მიტრიალებული დავდგეთ. შემდეგ რომელი ნამაზის დროცაა, იმის მიზანი დავისახოთ: მაგ: მიზნად ვისახავ, ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისთვის ვილოცო დილის ნამაზის სუნნეთი“.

## პირველი მუხლი

1 *(მამაკაცები)*

ხელები, ცერა თითები, ყურის ბიბილოების გასწვრივ ერთ ხაზზე ავიტანოთ, **„ალლაჰუ აქბარ“** წარმოვთქვათ და თექბირი ავიღოთ.



1 *(ქალები)*

ხელები, თითის წვერები, მხრების გასწვრივ მივიტანოთ, **„ალლაჰუ აქბარ“** ვთქვათ და თექბირი ავიღოთ.



ლოყმანმა შვილს ასე ურჩია: „შვილო, ნამაზი ილოცე, სიკეთე ბრძანე, შეეცადე, ბოროტების ჩადენა გადააფიქრებინო, რაც თავს გადაგხდება, მოითმინე, რადგანაც ესენი ისეთი საქმეებია, რომელთა გაკეთებაც სიმტკიცეს საჭიროებს“.

(სურა ლოყმანი, აიათი17)



## 2 (მამაკაცები)

მარჯვენა ხელის პატარა (ნეკი) და ცერა თითებით მარცხენა ხელის მაჯა დავიჭიროთ. ამგვარად ხელები მუცელზე დავიდოთ.

ამ მდგომარეობაში *„სუბჰაანექე“* წავიკითხოთ. შემდეგ *„აუზუ ბისმილით“* სურა *„ფათიჰა“*. შემდეგ კი ერთ-ერთი სურა, რომელიც ზეპირად ვიცით.



## 2 (ქალები)

ხელები, მარჯვენა ხელი მარცხენა ხელს ზემოდან დავადოთ და, მკერდზე დავიდოთ.

ამ მდგომარეობაში „სუბჰაანექე“ წავიკითხოთ. შემდეგ „აუზუ ბისმილით“ სურა „ფათიჰა“, შემდეგ კი ერთ–ერთი სურა, რომელიც ზეპირად ვიცით.





## 3 (მამაკაცები)

წარმოვთქვათ „ალლაჰუ ექბერ“ და თან დავიხაროთ. თითებით მუხლები დავიჭიროთ, ზურგი სწორ, გაშლილ მდგომარეობაში უნდა გვქონდეს.

რუქუზე დახრილებმა სამჯერ *„სუბჰაანე რაბბიალ-ა ზიმ“* წარმოვთქვათ.



## 3 (ქალები)

„ალლაჰუ ექბერ“ წარმოვთქვათ და თან დავიხაროთ. ზურგი მამაკაცებზე ცოტა ნაკლებად მოვიხაროთ, ხელები მუხლებზე დავაწყოთ. რუქუზე (მოხრილებმა) სამჯერ *„სუბჰაანე რაბბიალ-ა ზიმ“* წარმოვთქვათ.



### 4 *(მამაკაცები)*

წარმოვთქვამთ *„სამიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“* და წელში ვსწორდებით ისე, რომ ხელებს არ გადავაბამთ, ჩამოშვებულს ვტოვებთ. ფეხზე გარკვეულ ხანს გავჩერდებით და ვამბობთ: *„რაბბენაა ლექელ–ჰამდ.“*

### 4 *(ქალები)*

წარმოვთქვამთ *„სამიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“* და წელში ვსწორდებით ისე, რომ ხელებს არ გადავაბამთ, ჩამოშვებულს ვტოვებთ. ფეხზე გარკვეულ ხანს გავჩერდებით და ამ დროს *„რაბბენაა ლექელ-ჰამდ“* ვამბობთ.

### 5 *(მამაკაცები)*

„ალლაჰუ ექბერ“ წარმოვთქვამთ და სეჯდეზე დავალთ. ყურადღებას ვაქცევთ იმას, რომ შუბლი და ცხვირი ერთდროულად ძირს შეეხოს. იდაყვებს დავიჭერთ გვერდებისგან შორს და ძირს არ შევახებთ. ფეხებს თითებზე ვერტიკალურად დავაყენებთ და *ფეხის თითის წვერები ისეთნაირად გვექნება ძირს დაწყობილი, რომ ყიბლისკენ იყოს მიმართული, სეჯდეზე სამჯერ წარმოვთქვამთ: „სუბჰაანე რაბბიალ-ალა“.*

### 5 *(ქალები)*

„ალლაჰუ ექბერ“ წარმოვთქვამთ და სეჯდეზე დავალთ. მკლავებს გვერდებზე მოვიტკუცებთ და იდაყვებით ძირს ვეყრდნობით. ფეხებს თითებზე დაყრდნობით ვერტიკალურად დავაყენებთ, ისე, რომ თითის წვერები ყიბლისკენ იყოს მიმართული.





### 6 *(მამაკაცები)*

წარმოვთქვამთ „ალლაჰუ ექბერ“ და თავს სეჯდედან ავიღებთ. ცოტა ხანი მუხლებზე ჩაჩოქილი გავჩერდებით.

მარცხენა ფეხის ტერფს გავშლით, ამგვარად ზედ დავჯდებით, მარჯვენა ფეხის თითებს ყიბლისაკენ მიმართულს ვერტიკალურად დავიჭერთ. ისე, რომ ხელის თითები ერთმანეთზე მიჯრილი და მუხლებზე დაწყობილი გვექნება.

### 6 *(ქალები)*

„ალლაჰუ ექბერ“ ვიტყვით და სეჯდედან თავს ავიღებთ. ცოტა ხანი დაჩოქილი დავრჩებით.

ფეხების ტერფებს მარჯვენა მხარეს მოვხრით და ისე დავჯდებით. ხელის თითებს ერთმანეთს მივატკუცებთ და მუხლებზე დავიწყობთ.

7 ***(მამაკაცები)***

კვლავ *„ალლაჰუ აქბარს“* წარმოვთქვამთ და თავს მეორედ დავდებთ სეჯდეზე. კვლავაც, როგორც პირველად, სამჯერ წარმოვთქვამთ: *„სუბჰანე რაბბიალ ალა“.*

8 ***(მამაკაცები)***

წარმოვთქვამთ *„ალლაჰუ აქბარ“* და მეორე მუხლის სალოცავად ფეხზე ავდგებით.

7 ***(ქალები)***

კვლავ *„ალლაჰუ აქბარს“* წარმოვთქვამთ და თავს მეორედ დავდებთ სეჯდეზე. კვლავ, როგორც პირველად, სამჯერ წარმოვთქვამთ: *„სუბჰანე რაბბიალ ალა“.*

8 ***(ქალები)***

წარმოვთქვამთ *„ალლაჰუ აქბარ“* და მეორე მუხლის სალოცავად ფეხზე ავდგებით.

## მეორე მუხლი

9 ***(მამაკაცები)***

ხელებს გადავაჭდობთ. მხოლოდ *„ბესმელეთი“* დავიწყებთ და წავიკითხავთ *„სურა ფათიჰას“* და ერთ-ერთ სურას, რომელიც ზეპირად ვიცით.

10 ***(მამაკაცები)***

წარმოვთქვამთ *„ალლაჰუ აქბარ“* და რუქუზე მოვიხრებით სამჯერ წარმოვთქვამთ *„სუბჰანე რაბიალ-აზიმ“*

11 ***(მამაკაცები)***

წარმოვთქვამთ *„სემიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“* და თან წელში ვსწორდებით. ხელებს დავტოვებთ ჩამოშვებულს. ერთი წუთით ფეხზე გავჩერდებით და ამ დროს წარმოვთქვამთ: *„რაბბენაა ლექელ-ჰამდ“.*

9 ***(ქალები)***

მარჯვენა ხელს მარცხენა ხელს ზემოდან დავადებთ და მკერდზე დავიდებთ. მხოლოდ *„ბესმელეთი“* დავიწყებთ და წავიკითხავთ *„სურა ფათიჰას“* და ერთ-ერთ სხვა რომელიმე სურას, რომელიც ზეპირად ვიცით.

10 ***(ქალები)***

წარმოვთქვამთ *„ალლაჰუ აქბარ“* და წელში მოვიხრებით. რუქუის მდგომარეობაში სამჯერ წარმოვთქვამთ: *„სუბჰანე რაბბიალ –აზიმ“*

11 ***(ქალები)***

შემდეგ, წარმოვთქვამთ: *„სემიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“* და თან წელში ვსწორდებით. ხელებს დავტოვებთ ჩამოშვებულს. ერთი წუთით ფეხზე გავჩერდებით და ამ დროს წარმოვთქვამთ: *„რაბბენაა ლექელ-ჰამდ.“*

## 12 *(მამაკაცები)*

წარმოვთქვამთ: *„ალლაჰუ ექბერ“;* თავს ძირს დავდებთ და სეჯდეს შევასრულებთ. სეჯდეს მდგომარეობაში წარმოვთქვამთ *„სუბჰაანე რაბბიალ-ალა“.*

## 13 *(მამაკაცები)*

„ალლაჰუ ექბერ“ ვამბობთ, თავს ზეზე ავიღებთ და მუხლებზე დავიჩოქებთ, ცოტა ხანი მუხლებზე დაჩოქილი გავჩერდებით.

## 14 *(მამაკაცები)*

კვლავ *„ალლაჰუ ექბერ“* წარმოვთქვამთ, თავს ძირს ვდებთ და სეჯდეს შევასრულებთ. ვამბობთ: *„სუბჰაანე რაბბიალ–ალა“*

## 15 *(მამაკაცები)*

ვამბობთ *„ალლაჰუ ექბერ“* და მუხლებზე დავიჩოქებთ. მუხლებზე დაჩოქილი წავიკითხავთ შემდეგ ლოცვებს: *„ათთაჰიიათუ“ „ალლაჰუმმე სსალლი“, „ალლააჰუმმე ბაარიქ“,„რაბბენაა აათინაა“ და „რაბბენაღფირლი“.*



## 12 *(ქალები)*

წარმოვთქვამთ: *„ალლაჰუ ექბერ“;* თავს ძირს დავდებთ და სეჯდეს შევასრულებთ. ამ მდგომარეობაში წარმოვთქვამთ: *„სუბჰაანე რაბბიალ-ალა“.*

## 13 *(ქალები)*

„ალლაჰუ ექბერ“ ვამბობთ, თავს ზეზე ავიღებთ და მუხლებზე დავიჩოქებთ, მუხლებზე დაჩოქილი გავჩერდებით.

## 14 *(ქალები)*

კვლავ *„ალლაჰუ ექბერ“* წარმოვთქვამთ, თავს ძირს ვდებთ და სეჯდეს შევასრულებთ. ვამბობთ: *„სუბჰაანე რაბბიალ ალა“.*

## 15 *(ქალები)*

ვამბობთ *„ალლაჰუ ექბერ“* და მუხლებზე დავიჩოქებთ. მუხლებზე დაჩოქილი წავიკითხავთ შემდეგ ვედრებებს: *„ათთაჰიათი“ , „ ალლააჰუმმე სსალლი“,„ალლაჰუმმე ბაარიქ“, „რაბბენაა აათინა“ და „რაბბენაღფირ-*



## 16 (მამაკაცები)

აღნიშნულ ვედრებებს რომ წავიკითხავთ, თავს პირველად მარჯვენა მხარეს მივატრიალებთ და წარმოვთქვამთ: *„ასსალაამუ ალეიქუმ ვე რაჰმეთულლააჰ“*. შემდეგ თავს მარცხენა მხარეს მივატრიალებთ და იგივე სიტყვებს გავიმეორებთ. ამგვარად, ორ მუხლ ნამაზს დავასრულებთ

## 16 (ქალები)

აღნიშნულ ვედრებებს რომ წავიკითხავთ, პირველად თავს მარჯვენა მხარეს მივატრიალებთ და წარმოვთქვამთ: *„ასსალაამუ ალეიქუმ ვე რაჰმეთულლააჰ“*. შემდეგ თავს მარცხენა მხარეს მივატრიალებთ და იგივე სიტყვებს გავიმეორებთ. ამგვარად, ორ მუხლ ნამაზს დავასრულებთ.





„ჰათემი ესამს ჰკითხეს, როგორ ლოცულობდა ნამაზს. მან უპასუხა: „ნამაზის დრო რომ მოახლოვდება, ლამაზად აბდესს ავიღებ, წავალ იმ ადგილას, სადაც უნდა ვილოცო, დავჯდები და გონებას მოვიკრებ, შემდეგ სალოცავად ფეხზე ავდგები. წარმოვიდგენ, რომ ქაბა ჩემს ორ წარბს შორისაა, ზენვის ხიდი — ჩემს ფეხქვეშ, სამოთხე — მარჯვნივ, ჯოჯოხეთი — მარცხნივ, აზრაილ ანგელოზი თავს წამომდგომია და ყოველ წუთს ჩემი სულის წართმევა უნდა. ვფიქრობ, რომ ეს ჩემი უკანასკნელი ნამაზია, შიშსა და იმედს შორის გაწონასწორებული გრძნობით ალლაჰის წინაშე ვდგები, ყურადღებით თექბირს ვიღებ, ყურანს ვკითხულობ და მის მნიშვნელობაზე ვფიქრობ. მორჩილად, თავაზიანად რუქუს შევასრულებ, მოკრძალებით სეჯდეზე დავალ. პატივისცემითა და გულისყურით ნამაზს ვლოცულობ და მეუფლება მღელვარება: ჩემი ლოცვა მიღებული იქნა თუ არა, ალლაჰისგან შენდობას ვითხოვ.”



# დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვის წესები

| დილის ნამაზი | პირველი მუხლი | მეორე მუხლი | | |
|---|---|---|---|---|
| დილის ნამაზის სუნნეთი (2) | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი | | |
| დილის ნამაზის ფარძი (2) | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი | | |

| შუადღის ნამაზი | პირველი მუხლი | მეორე მუხლი | მესამე მუხლი | მეოთხე მუხლი |
|---|---|---|---|---|
| შუადღის ნამაზის პირველი სუნნეთი (4) | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| **შუადღის ნამაზის ფარძი (4)** | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |
| **შუადღის ნამაზის ბოლო სუნნეთი (2)** | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი | | |

| ნაშუადღევის ნამაზის | პირველი მუხლი | მეორე მუხლი | მესამე მუხლი | მეოთხე მუხლი |
|---|---|---|---|---|
| **ნაშუადღევის ნამაზის სუნნეთი (4)** | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |
| **ნაშუადღევის ნამაზის ფარძი (4)** | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |

| საღამოს ნამაზის | პირველი მუხლი | მეორე მუხლი | მესამე მუხლი | |
|---|---|---|---|---|
| საღამოს ნამაზის ფარძი (3) | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*ა უ ზ უ - ბ ე - სმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლიბარიქი-რაბბენა<br>*სალამი | |
| საღამოს ნამაზის სუნნეთი (3) | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*ა უ ზ უ - ბ ე - სმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლიბარიქი-რაბბენა<br>*სალამი | | |



| ძილისწინა ნამაზი | პირველი მუხლი | მეორე მუხლი | მესამე მუხლი | მეოთხე მუხლი |
|---|---|---|---|---|
| ძილისწინა ნამაზის პირველი სუნნეთი (4) | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*ა უ ზ უ - ბ ე - სმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლიბარიქი-რაბბენა<br>*სალამი<br> |

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| **ქილისწინა ნამაზის ფარძი (4)** | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |
| **ქილისწინა ნამაზის ბოლო სუნნეთი (2)** | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი | | |



| ვითრი ნამაზი | პირველი მუხლი | მეორე მუხლი | მესამე მუხლი | |
|---|---|---|---|---|
| **ვითრი ნამაზი (3)** | *დასაწყისი თექბირი<br>*სუბჰანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*დამატებითი თექბირი<br>*ქუნუთის ვედრებანი<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი | |

# ნამაზის შემდეგ წასაკითხი ვედრებანი და თესბიჰათი

**ნამაზის ბოლოს სალამის შემდეგ ყოველთვის.**

اَللّٰهُمَّ أَنْتَ السَّلاَمُ وَمِنْكَ السَّلاَمُ تَبَارَكْتَ
يَا ذَاالْجَلاَلِ وَالْاِكْرَامِ

*„ალლააჰუმმე ენთე-სსელამუ ვე მინქე სსელაამ თებარაქთე ია ზელ ჯელაალი ველ იქრამ“.*

შემდეგ გაგრძელდება

سُبْحَانَ اللهِ وَالْحَمْدُ للهِ وَلاَإِلَهَ إِلاَّاللهُ وَاللهُ أَكْبَرُ
وَلاَحَوْلَ وَلاَقُوَّةَ إِلاَّبِاللّهِ الْعَلِيِّ الْعَظِيمِ

*„სუბჰანელლაჰი, ველჰამდუ ლილლააჰი ველაა ილააჰე ილლალლაჰუ ველლაჰუ ექბერ, ველა ჰავლე, ველაა ყუვვეთე, ილლა ბილლააჰილ – ალიილ აზიიმ“.*

აუზუ ბესმელით „აიეთულ ქურსს“ წავიკითხავთ,

33-ჯერ سُبْحَانَ اللهِ „სუბჰანელლაჰ“,

33-ჯერ اَلْحَمْدُ للهِ ალჰამდულილლაჰ,

33-ჯერ اَللهُ أَكْبَرُ „ალლააჰუ ექბერ“, –
წ

لاَإِلَهَ إِلاَّ اللهُ وَحْدَهُ لاَشَرِيكَ لَهُ لَهُ الْمُلْكُ وَلَهُ
الْحَمْدُ وَهُوَ عَلَى كُلِّ شَيْءٍ قَدِيرٌ
سُبْحَانَ رَبِّيَ الْعَلِيِّ الأَعْلَى الْوَهَّابِ

*„ლაა ილააჰე ილლალლაჰუ ვაჰდეჰუ ლაა შერიიქე ლეჰ. ლეჰულ-მულქუ ვე ლეჰულ-ჰამდუ ვე ჰუვე ალაა ქულლი შეიინ ყადიირ“; „სუბჰანე რაბბიილ ალიიილ ალეილ ვეჰჰააბ“.* ამის შემდეგ ხელებს აღვაპყრობთ და ღმერთს შევევედრებით. ამ დროს წავიკითხავთ იმ ვედრებას, რომელსაც წმინდა შუამავალი ნამაზების შემდეგ კითხულობდა და ჩვენც მის წაკითხვას გვირჩევდა. ავირჩიოთ და წავიკითხოთ ქვემოთ მოცემული ვედრება:

„ჩემო ალლაჰო! მხოლოდ შენ გადიდებ: შენ ხარ, ყოველ წამს, მხედველი და მეთვალყურე ცათა, დედამიწისა და მათ შიგნით და ზედ არსებულთა.

შენი მადლიერი ვარ. შენ სამართლიანი და ჭეშმარიტი ხარ. ყველაფერი ის, რის შესრულებასაც ბრძანებ, სამართლიანი და ჭეშმარიტია. შენი სიტყვა მართალი და ჭეშმარიტია. შენს წინაშე წარსდგომა, შენთან მოსვლა ჭეშმარიტებაა და ნამდვილია, სამოთხე ნამდვილი და ჭეშმარიტია, ჯოჯოხეთიც ნამდვილი და ჭეშმარიტია. განკითხვის დღეც ნამდვილად და ჭეშმარიტად დადგება. შუამავლები ნამდვილია. მუჰამმედი ნამდვილი და ჭეშმარიტია.

ჩემო ალლაჰო! შენს ბრძანებებსა და აკრძალვებს ვემორჩილები და ჩემს თავს მხოლოდ შენ გაბარებ. მხოლოდ შენ გენდობი. მხოლოდ შენი მწამს. მხოლოდ შენ გიწამე. სახე და გული მხოლოდ შენსკენ მოვმართე.



ჩემო ალლაჰო! ჩემი ნალოცი ნამაზი მიიღე. უეჭველად, შენ ყველაფერი გესმის და ყველაფერი იცი.

ჩემო ალლაჰო! მაპატიე ჩემი ცოდვები, რომლებიც ჩამიდენია უცოდინრობით, ზღვარგადასულობით, მაპატიე ყველა ის ჩემი დანაშაულობანი, რომლებიც ჩემზე უკეთ შენ იცი.

ჩემო ალლაჰო! სერიოზული და ხუმრობის გზით ჩადენილი, უნებლიედ და შეგნებულად ჩადენილი ცოდვები მაპატიე!

ჩემო ალლაჰო! დამეხმარე, რომ შენ გახსენო, სიკეთისთვის მადლობა გითხრა, შენდამი ღვთისმსახურება შენს საკადრისად ვასრულო.

ჩემო ალლაჰო! დამიფარე, რომ შეცდომა არ დავუშვა ისლამის სარწმუნოების საკითხში, რომელიც ყველა ჩემი საქმის სათავეა! ამქვეყნად ჩემი საქმეები კარგად წარმიმართე. დამეხმარე, იმქვეყნიური ბედნიერება მოვიპოვო! მომეცი შესაძლებლობა, ამქვეყნად ბევრი სიკეთე ვაკეთო!

ჩემო ალლაჰო! ყველგან შენ დამიფარე იმისაგან, რაც დამარღვეველია ერთიანობისა. შენ დამიფარე თვალთმაქცობისაგან და ყოველგვარი ცუდი თვისებებისაგან!

ჩემო ალლაჰო! სწორი გზა მიჩვენე, ზნეობა და ჩემი სულიერი სამყარო განმიწმინდე; ზნეობა გამიუმჯობესე, ჰარამისგან შორს დამაყენე.

ჩემო ალლაჰო! შენ დამიფარე უკეთურობისაგან, ცუდი საქმის კეთებისაგან, სარწმუნოებრივი გადახრებისაგან.

ჩემო ალლაჰო! შენ დამიფარე სიღარიბისგან, ზღვარგადასულობისაგან, კომიკურ და სამარცხვინო სიტუაციაში ჩავარდნისაგან, ჩემს მიერ სხვათა დაჩაგვრისა და სხვათა მიერ ჩემი ჩაგვრისაგან.

ჩვენო გამჩენო და აღმზრდელო ღმერთო! ჩვენ ამქვეყნად და იმქვეყნად სიკეთე და კეთილდღეობა მოგვეცი. ჯოჯოხეთის წამებისაგან დაგვიფარე.

ჩვენო გამჩენო და აღმზრდელო ღმერთო, განკითხვის დღეს მე, ჩემი დედა, მამა და ყველა მორწმუნე შეგვინდე, აამინ!

ვედრების შემდეგ ხელებს სახეზე ჩამოვისვამთ და ამგვარად დავასრულებთ ნამაზის თესბიჰათს.



ერთ დღეს წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს.) მუაზ იბნ ჯებელის ხელი ხელში დაიჭირა და უთხრა: „მუაზ, შენ მართლაც მიყვარხარო", მუაზმა უპასუხა: „ალლაჰის შუამავალო! მეც მიყვარხარო". წმინდა შუამავალმა განაგრძო: „მუაზ, ყველა ნამაზის შემდეგ გირჩევ, ეს ვედრება წაიკითხო:

اللهم أعني على ذكرك وشكرك وحسن عبادتك

„ჩემო ალლაჰო, დამეხმარე რომ შენ გახსენო, შენი ნაზობები სიკეთისთვის მადლობა გადაგიხადო და შენს საკადრისად აღვასრულო შენდამი ღვთისმსახურება"

(აბუ დავუდი, ვითრი 26).



# ნამაზის ვაჯიბები

ეს ის მოქმედებებია, რომლის გაკეთებაც ვაჯიბია და ნამაზს სრულყოფს. ვაჯიბის შემთხვევით ან დავიწყებით გამოტოვების, ან დაყოვნება – დაგვიანების შემთხვევაში „სეჰივ" (ანუ გამოსწორების) სეჯდეს შესრულებაა საჭირო. ნამაზის ვაჯიბების ერთი ნაწილი ესენია:

1. ნამაზში სურა „ფათიჰას" წაკითხვა.

2. სურა „ფათიჰას" შემდეგ დამატებითი სურას წაკითხვა.

3. პირველად, დამატებით სურამდე სურა „ფათიჰას" წაკითხვა.

4. სეჯდეს შესრულებისას შუბლთან ერთად ცხვირით ძირს შეხება.

5. სამ და ოთხ მუხლიან ნამაზებში ორი მუხლის შემდეგ დაჯდომა.

6. თადილი ერქანისთვის ნამაზის შიდა წესების თანამიმდევრობით და სწორად შესრულება. აუჩქარებლად ლოცვა და ფეხზე დგომა, დახრა, დაჯდომა და საჭირო ადგილზე ყოველი მოქმედების სრულყოფილად შესრულება. მაგ: ის, ვინც რუქუზე დაიხრება და წელში გაშლისას სრულად არ გასწორდება, „რაბბენა ლექელ ჰამდის" წარმოთქმას რომ სჭირდება, იმდენხანს ფეხზე არ გაჩერდება და სეჯდეზე ისე წავა, თადილი ერქანს უგულებელყოფს.

7. პირველად და ბოლო დაჯდომისას „ათთაჰიათის" წაკითხვა

8. ვითრი ნამაზის მესამე მუხლზე თექბირის აღება და ქუნუთის ვედრებების: „ალლააჰუმმე ინნაა ნესთაიინუქეს" და „ალლაჰუმმე იიააქენააბედუს" წაკითხვა

9. ნამაზის ბოლოს მარჯვნივ და მარცხნივ სალამის მიცემა.

10. თუ ნამაზის ლოცვისას შეცდომა დავუშვით, დასასრულს უნდა გავაკეთოთ სეჰივ სეჯდე.

11. დილის, საღამოს და ძილისწინა ნამაზებზე იმამის მიერ ხმამაღლა კითხვა.

12. შუადღისა და ნაშუადღევის ნამაზებზე იმამის მიერ უხმოდ კითხ-

## „ნამაზი ხელახლა ილოცე"

ერთ დღეს წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) მეჩეთში შევიდა და კუთხეში დაჯდა. მისი თანამიმდევრები მის გარშემო დასხდნენ. ამ დროს მეჩეთში ერთი ვიღაც შემოვიდა და ნამაზის ლოცვა დაიწყო. ეს კაცი ვერ ამჩნევდა, რომ წმინდა შუამავალი მას თვალს ადევნებდა. ლოცვა რომ დაამთავრა, იგი წმინდა შუამავალთან მივიდა და მიესალმა. წმინდა შუამავალმა მისალმებითვე უპასუხა და უთხრა: „დაბრუნდი და ნამაზი ხელახლა ილოცე, ეს ნალოცი არ ჩაგეთვლებაო".

კაცი უკან მიბრუნდა, ნამაზი ისევ ისე ილოცა, როგორც პირველად. შემდეგ შუამავალთან მივიდა. შუამავალმა კვლავ გაუმეორა: „ისევ დაბრუნდი და ნამაზი

ხელახლა ილოცე იმიტომ, რომ შენი ნამაზი ნალოცად არ ჩაგეთვალაო“. ეს მდგომარეობა სამჯერ განმეორდა. ბოლოსდაბოლოს იმ კაცმა: „ჭეშმარიტებისათვის შენს ამქვეყნად მომვლენ ალლაჰს ვფიცავ, სხვაგვარად ვერ ვაკეთებ, სწორად მასწავლეო“! წმინდა შუამავალმა მას ასე ასწავლა:

„როცა ნამაზის სალოცავად დადგები, თექბირი აიღე, შემდეგ ყურანიდან ის და იმდენი აიათი წაიკითხე, რომლებიც ადვილი გეჩვენება. ამის შემდეგ, რუქუ შეასრულე, ისე გაჩერდი, რომ არცერთი ორგანო არ გაინძრეს, შემდეგ თავი ასწიე და ისე დადექი, რომ კარგად გასწორდე. შემდეგ სეჯდე შეასრულე. სეჯდეზე იმდენხანს დარჩი, რომ ყველა ორგანოს მოძრაობა დასრულდეს, შეჩერდეს. შემდეგ თავი ასწიე და იმდენხანს დაჯექი, რომ ყველა ორგანომ მოძრაობა დაასრულოს. ნამაზის ყველა მუხლის ლოცვისას ეს ასე გააკეთე.“

(ბუჰარი ეზანი 95, მუსლიმი სსალათი 45, თირმიზი სსალათი 110)

# ნამაზის სუნნეთები

1. დღეში ხუთჯერადი ნამაზისთვის და ჯუმა ნამაზისთვის ეზნის წაკითხვა და ფარძების წინ ყამეთის წაკითხვა.

2. პირველი თექბირის შემდეგ, ჩუმად *„სუბჰანექეს“* წაკითხვა.

3. პირველ მუხლზე, ფათიჰას წინ, *„აუზუ ბესმელეს“*, დანარჩენ მუხლებზე მხოლოდ *„ბესმელლეს“* წაკითხვა.

4. სურა ფათიჰას წაკითხვის შემდეგ, უხმოდ *„აამინის“* თქმა.

5. რუქუსა და სეჯდეზე წარმოსათქმელი თესბიჰების (ალლაჰის მოსახსენებელი სიტყვების) მინიმუმ სამჯერ გამეორება.

6. რუქუზე *„სუბჰანე რაბბიელ აზიმ“*, სეჯდეზე კი *„სუბჰანე რაბბიალ ალას“* წარმოთქმა.

7. ყიამის, რუქუს, სეჯდეს მსგავს, ნამაზის შიდა წესებს შორის, *„ალლაჰუ ექბერის“* წარმოთქმა.

8. რუქუდან წამოდგომისას *„სამიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“*; გასწორების შემდეგ *„რაბბენაა ლექელ-ჰამდის“* წარმოთქმა.

9. ბოლო დაჯდომისას *„სალლი“*-*„ბარიქისა“* და *„რაბბენას“* ვედრების წაკითხვა.



# ნამაზის წესები

ნამაზის წესების დაცვა გვეხმარება, რომ ნამაზი მშვიდად ვილოცოთ. ნამაზის წესთაგან ზოგიერთი ესენია:

1. ფეხზე დგომისას სეჯდეს ადგილზე ყურება, რუქუზე ყოფნისას – ტერფებზე, ჩოქზე ჯდომისას – მუხლებზე, სალამის მიცემისას კი – მხრებზე ყურება.

2. რუქუსა და სეჯდეზე წარმოსათქმელი სიტყვების სამზე მეტჯერ თქმა.

3. ნამაზის ლოცვისას იმის არ დავიწყება, რომ ალლაჰის წინაშე ვართ წარმსდგარი.

ისლამის ერთ სწავლულს ჰკითხეს: *„ადამიანი ნამაზის ლოცვისას ღვთისადმი მორჩილებას როგორ იგრძნობს?“* მან კი ასე უპასუხა:

1. „ალალი ლუკმის ჭამით“

2. „აბდესის აღებისას უგულისყურობისაგან თავის მოთოკვითა და იმის გაცნობიერებით, რომ ნამაზისათვის ემზადება“.

3. „პირველი თექბირის აღებისას იმის ფიქრით, რომ ალლაჰის წინაშე დგება და ნამაზის ბოლომდე ასეთი განწყობით იქნება“.

4. „ნამაზის გარეშეც ალლაჰი არ უნდა დაივიწყოს და მუდამ უნდა ახსოვდეს, რომ ის ჩვენ ყოველთვის გვხედავს“.

# ნამაზის მექრუჰები

როცა ნამაზს ვლოცულობთ, არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ უდიდესი ალლაჰის წინაშე ვართ წარმსდგარი. ნამაზი ისე უნდა ვილოცოთ, როგორც წმინდა შუამავალმა გვასწავლა. ფარძის სრულმყოფ მდგომარეობებს –ვაჯიბსა და სუნნეთს ყურადღება უნდა მივაქციოთ. ნამაზის დროს ვაჯიბის და სუნნეთის უარყოფა მექრუჰად ითვლება. ვაჯიბის ან სუნნეთის უარყოფის შედეგად გამოწვეული მექრუჰები ძირითადად ესენია:

1. ნამაზის ლოცვისას სხეულზე ან ტანსაცმელზე თამაში.

2. ტუალეტის მოთხოვნილების შემთხვევაში, გასაჭირში ყოფნისას ნამაზის ლოცვა.

3. ჯგუფურად ლოცვისას, მწკრივში თუ ადგილია, მარტო, ცალცალკე დადგომა.

4. ნამაზის სალოცავად ფარდის ჩამოკიდების ან რაიმე წინაღობის გარეშე დადგომა იმ ადგილას, სადაც შესაძლებელია ვინმემ წინ გაიაროს.

5. რუქუსა და სეჯდეზე წარმოსათქმელი სიტყვების უარყოფა ან სამზე ნაკლებჯერ წარმოთქმა.

6. დამატებითი სურები ყურანის რიგის შესაბამისად იკითხება. მაგალითად, ნამაზის დროს სურა ქევსერს და იჰლასს თუ წავიკითხავთ, პირველ მუხლზე ქევსერი, შემდეგ კი სურა იჰლასი უნდა წავიკითხოთ. ამას ყურადღებას თუ არ მივაქცევთ, მექრუჰია.

7. ადამიანის სახის პირისპირ ნამაზის ლოცვა.

## ნამაზისთვის ვინ მოვიდა?

ხალიფა ჰარუნ რეშიდმა რამაზნის ერთ დღეს წმინდა ბეჰლული დანს უთხრა:

„საღამოს ნამაზზე ჯამეში წადი, ყველა ის, ვინც საღამოს ნამაზს ილოცავს, იფთარზე დაპატიჟე“.

მოსაღამოვდა. ეზანი იკითხეს. ჯამეში მლოცველების ერთზე მეტი მწკრივი იყო. ნამაზის ლოცვის შემდეგ, წმინდა ბეჰლულმა 5-10 კაციანი ჯგუფი მოიყვანა. ხალიფა ჰარუნ რეშიდი გაოცდა: „სულ ეს არის? მე თქვენ გთხოვეთ, რომ ყველა ის, ვინც საღამოს ნამაზს ილოცავდა, იფთარზე დაგეპატიჟებინა. თქვენ კი იმდენი ხალხისაგან, მხოლოდ ერთი სუფრა რომ ეყოფა, ის მოიყვანეთ“, – უთხრა მან. ბეჰლული დანმა უპასუხა: „ჩემო მბრძანებელო! თქვენ მე ჯამეში მომსვლელები კი არა, ვინც ილოცა, მათი დაპატიჟება მიბრძანეთ. ნამაზის შემდეგ ჯამის კარებთან დავდექი და ყველა გამომსვლელს ვკითხე, იმამმა ნამაზის დროს რომელი სურები წაიკითხა-მეთქი? ჯამიდან გამომსვლელთაგან უმრავლესობამ წაკითხული სურა ვერ გაიხსენა. მარტო ამ ადამიანებმა იცოდნენ, ვინც მოვიყვანე. ჯამეში მოსული მრევლი ბევრი იყო, მაგრამ ნამაზი მხოლოდ ამ ამხანაგებმა ილოცეს. მე თქვენი ბრძანება შევასრულე და ისინი სასახლეში მოვიყვანეო“.



## ნამაზები ღვთისადმი მორჩილებით, გულისყურით ვილოცოთ

როცა ჩვენთვის საყვარელ, მოსაწონ საქმეს ვაკეთებთ, სრულიად ამ თემაზე გვაქვს ყურადღება გადატანილი. ზოგჯერ იმდენად ღრმად ვფიქრობთ,რომ დაგვიძახონ, ვერ გავიგებთ, ვერც კი ვამჩნევთ, ჩვენს ირგვლივ რა ხდება. ღვთისადმი მორჩილებით, გულმოდგინებით, ნამაზის ლოცვისას იმაზე ფიქრით, რომ ალლაჰის წინაშე ვდგავართ, სხვა ყველაფერი უნდა დავივიწყოთ, მთელი ყურადღების კონცენტრაცია ნამაზზე უნდა მოვახდინოთ.

ჩვენ არ გვინდა, რომ დავშორდეთ იმ ადამიანს, ვინც გვიყვარს და სურვილი გვაქვს, ის მუდამ ჩვენს გვერდით იყოს. მიუხედავად იმისა, რომ მის გვერდით ვართ, ვფიქრობთ, რომ დრო ძალიან სწრაფად გარბის და ვღონდებით.

***„უთუოდ, გადარჩენილი არიან მორწმუნენი, რომელნიც ნამაზის ლოცვისას მოწიწებით და მოკრძალებით არიან“.***

(სურა მუმინი, აიათი 1-2).

როცა მეგობრებთან ერთად ვზი-

ვართ ან ვლაპარაკობთ, თუ სხვა საქმეებს შევექცევით,(დავკავდებით) რაოდენ შეცდომა იქნება, არა?

ამგვარადაა ლოცვის დროსაც,როცა ალლაჰის წინაშე ვართ წარმსდგარი,სხვა რამით თუ დავკავდებით,შეცდომა იქნება. ნამაზის ლოცვა არ უნდა ვაქციოთ სამსახურის,სკოლის,ოჯახის და ამხანაგების პრობლემების მოგვარებაზე ფიქრისა და სხვადასხვა საქმეების დაგეგმვის მომენტად: როგორც სახით ვტრიალდებით ყიბლისკენ,გულითაც ალლაჰისკენ უნდა მოვექცეთ. წაკითხული აიათების მნიშვნელობაზე და სამყაროს მბრძანებლის წინაშე რომ ვართ,იმაზე უნდა ვიფიქროთ. იმ მომენტში,როცა ღმერთთან მარტო ვართ დარჩენილი,ჩვენ მას ვევედრებით და მის აიათებს ვკითხულობთ,სხვა საქმით და ფიქრით არ უნდა დავკავდეთ. ალლაჰმა რომ გვკითხოს: „ჩემო მონა-მსახურო,მე შენთან ვიყავი,შენ სად იყავი?“ რას ვუპასუხებთ?

ესე იგი,ჩვენს მიერ ნალოც ყველა ნამაზს ისე უნდა შევხედოთ,როგორც ორი მეგობრის შეხვედრას, როგორც მონა-მსახურის ღმერთთან შეხვედრის მომენტს. ამ დროს ჩვენ ალლაჰისადმი მორჩილებას, პატივისცემას შევიგრძნობთ. თუ ნამაზს შევხედავთ არა როგორც ტვირთს, არამედ როგორც ხელსაყრელ მომენტს,როცა ღმერთისადმი ჩვენს სიყვარულს გამოვხატავთ, მას დავუახლოვდებით და მასთან ერთად ვიქნებით.

„უთუოდ,გადარჩენილი არიან მორწმუნენი,რომელნიც ნამაზის ლოცვისას მოწიწებით - მოკრძალებულნი არიან“.
(სურა მუმინი, აიათი 1-2).

„მოთმინებითა და ნამაზის ლოცვით ალლაჰისაგან დახმარება ითხოვეთ. უეჭველია,რომ (მოთმინება და ნამაზი) მათ გარდა, ვისი გულიც ალლაჰისადმი პატივისცემით ძგერს,ვინც ფიქრობს, რომ ღმერთს დაუკავშირდა და მას უნდა დაუბრუნდეს,ნამაზი ყველასათვის ძნელი და მძიმე მოვალეობაა.“
(სურა ბაყარა, აიათი 45-46).

როცა ნამაზს ვიწყებთ,ალლაჰის უდიდესობაზე ვფიქრობთ,ვამბობთ: „ალლაჰუ ექბერ“ და მის წინაშე ვდგებით, ჩვენი გამჩენის წინაშე ხელებგადაბმული პატივისცემით ვდგებით. როცა ყურანს ვკითხულობთ ან ვუსმენთ, ვფიქრობთ, რომ ალლაჰი გვესაუბრება. ჩვენი ღმერთის სიდიადეს ვიხსენებთ და რუქუზე ვიხრებით, პატივისცემით ვსწორდებით, მთელი ჩვენი სხეულითა და არსებით სეჯდეს ვასრულებთ და შუბლით ძირს ვემთხვევით. ვფიქრობთ, რომ ღმერთთან ყველაზე ახლოს სეჯდეზე ყოფნის მომენტში ვართ და აქ ვამბობთ: „უდიდესო ღმერთო ჩემო! გადიდებ და ვაღიარებ შენს ყოვლად უბიწობას. გავიფიქრებთ ჩვენი გაჩენის მიზეზს: ალლაჰმა ჩვენ იმისათვის გაგვაჩინა,რომ თაყვანი ვსცეთ მას და ვადიდოთ იგი,მზად ვართ შევსწიროთ მას ყველაფერი, რაც გაგვაჩნია. სხვა მუხლებსაც ამ გრძნობით ვლოცულობთ. შემდეგ თავს ვხრით და ჩოქზე ვჯდებით, „ათთაჰიათს“, „სალლი ბარიქსა“ და „რაბბენას“ ვკითხულობთ. იმ სიხარულით, რომ ისეთი ღვთისმსახურება შევასრულეთ, ღმერთს მივუახლოვდით,ჩვენს მარჯვნივ და მარცხნივ ადამიანებს და ანგელოზებს სალამს ვაძლევთ და ლოცვას ვამთავრებთ.

# ნამაზის მომშლელი გარემოებანი

1. ნამაზის ლოცვისას აბდესის მოშლა.

2. ნამაზის ფარძთაგან ერთის შეუსრულებლობა

3. ნამაზის ლოცვისას რაიმეს ჭამასმა

4. ნამაზის ლოცვისას ლაპარაკი, მისალმება ან სალამის საპასუხო მისალმება.

5. ამქვეყნიური რამისთვის ტირილი, ამოოხრება: „ეჰ" (ალლაჰის შიშისა და სიყვარულის გამო ტირილი არ მოშლის).

6. ნამაზის ლოცვისას საკუთარ ხმას რომ გაიგონებს, იმოდენა ხმაზე სიცილი (ლოცვისას ისე ხმამაღლა თუ გაიცინებთ, რომ სხვაც გაიგონებს, აბდესიც მოგეშლებათ).

7. ნამაზის ლოცვისას მკერდით ყიბლის გარდა სხვა მხარეს თუ მივტრიალდებით.

8. ნამაზის ლოცვისას თუ სხვა რაიმეთი ისეთნაირად ვიქნებით დაკავებული, რომ გარედან მაყურებელ ადამიანებს ისეთი წარმოდგენა შეექმნებათ, თითქოს ნამაზს არ ვლოცულობთ.

9. ყურანის შეცდომით წაკითხვა, რომლის დროსაც მნიშვნელობა დაირღვა.

10. დილის ნამაზის ლოცვისას მზის ამოსვლა.

არ მინდოდა თამაშში ხელი შემეშალა

**შუადღის ან ნაშუადღევის (საღამოს ან ძილისწინა) ნამაზებიდან ერთ-ერთის დრო იყო. მას ზურგზე შვილიშვილები ჰასანი და ჰუსეინი ჰყავდა აყვანილი, მეჩეთში მივიდა. მიჰრაბზე (მეჩეთში იმამისათვის განკუთვნილ ადგილზე) დადგა, ჰასანი და ჰუსეინი ძირს ჩამოსვა, თექბირი აიღო და ლოცვა დაიწყო. მისი თანამიმდევრები მის უკან სალოცავად დადგნენ. წმინდა შუამავლის სეჯდეზე ყოფნა ჩვეულებრივზე დიდხანს გაგრძელდა. ამ დროს შვილიშვილთაგან ერთ-ერთი მის ზურგზე თამაშობდა. ნამაზის დამთავრების შემდეგ მეგობრებმა უთხრეს: „ალლაჰის შუამავალო! სეჯდეთაგან ერთ-ერთი გაგიგრძელდა, ჩავთვალეთ, რომ რაღაც დაგემართა ან ზეშთაგონება მოგევლინაო". წმინდა შუამავალმა უპასუხა:**

**„არა, ამათგან არაფერი მომხდარა. მაგრამ შვილიშვილი ზურგზე შემაცოცდა. სანამ ის ზურგზე იყო, ასე დავრჩი, აჩქარება და მისთვის თამაშში ხელის შეშლა არ მინდოდაო."**



(ნესაი, თათბიქი 32).

# ნამაზის ჯგუფურად ლოცვის მნიშვნელობა

**რას ნიშნავს იმამი და მისი მიმყოლნი?**

პიროვნებას,რომელიც მინიმუმ ერთ მლოცველს ან მლოცველთა ჯგუფს ნამაზის ლოცვისას წარუძღვება და ალოცებს, იმამი ეწოდება, ხოლო მის მიმყოლებს კი ჯგუფური ლოცვის მიმყოლნი (მონაწილენი).

**რატომ ეწოდება ჯამეს „ალლაჰის სახლი“?**

ჯამე ის ადგილია, სადაც მუსლიმები იკრიბებიან და ნამაზს ერთად, ჯგუფურად ლოცულობენ. ამ შენობებში სრულდება ალლაჰისადმი ღვთისმსახურება, ნამაზის ლოცვა, ამიტომაც მათ „ალლაჰის სახლი“ ეწოდება.

**რა უპირატესობა აქვს ჯგუფურად (ჯამაათით) ნამაზის ლოცვას?**

წმინდა შუამავალი ნამაზს მუდამ ჯგუფურად ლოცულობდა და ჩვენც ამასვე გვირჩევდა. ის გვასწავლის, რომ ჯგუფურად ნამაზის ლოცვა ოცდაშვიდჯერ მეტი მადლია, ვიდრე მარტოდ. მას საპატიო მიზეზის გარეშე ჯგუფურად ნამაზის ულოცაობა არასასურველად მიაჩნდა. გამუდმებით ჯგუფურად ლოცვას მუსლიმანების ერთ-ერთ კარგ თვისებად თვლიდა.

კვლავაც წმინდა შუამავალი გვიმახარობლებს, რომ ვინც ლამაზად აბდესს აიღებს და ჯამეში ნამაზის სალოცავად წავა, ყოველ გადადგმულ ნაბიჯზე თითო ცოდვა მიეტევება და თითო მადლს მოიპოვებს.

**რას მოგვიტანს ნამაზის ჯგუფურად ლოცვა?**

შეკრება და ნამაზის ისე, ერთად, ლოცვა მუსლიმანებს შორის სიყვარულისა და სოლიდარობის გრძნობას აღვიძებს. მუსლიმანები, რომლებიც ნამაზს ერთად ლოცულობენ, ერთმანეთის მდგომარეობის შესახებ ამბებს იგებენ, პრობლემების მოგვარებაში ერთმანეთს ეხმარებიან.

ჯამეში მოსმენილი ქადაგებიდან, ხუთბის მოწოდებიდან, ურთიერთ საუბრებიდან ალლაჰის ბრძანებებს და აკრძალვებს ვსწავლობთ, წმინდა შუამავლის ცხოვრებისა და ზნეობის შესახებ ცოდნას ვიღრმავებთ.

ჯამეში თავმოყრასთან ერთად, ალლაჰისადმი ღვთისმსახურების შესრულების სიხარულსა და სიამოვნებას განვიცდით. ანგელოზები გარს გვეხვევიან,ჩვენზე ალლაჰის წყალობა და ბარაქა გადმოდის. ჩვენს ღმერთს

„ჯგუფურად ნალოცი ნამაზი, მარტოდ ნალოც ნამაზთან შედარებით, ოცდაშვიდჯერ მაღლა დგას“.

(ბუჰარი, ეზანი 30).

„უეჭველია, რომ ნამაზის ლოცვით ყველაზე მეტ მადლს მოიპოვებენ ადამიანები, რომლებიც ჯამეში შორი მანძილიდან მოდიან. იმ ადამიანის ნამაზის მადლი უფრო დიდია, რომელმაც დაღლილმა იმამთან ერთად ილოცა, ვიდრე იმისა, ვინაც გაიღვიძებს და ნამაზს მარტო ილოცავს“.

(ბუჰარი, ეზანი 31, მუსლიმი; მესჯიდი 277).

„ერთი ვინმე თუ სახლში ლამაზად გასუფთავდება, შემდეგ ალლაჰის ფარძთაგან ერთ-ერთი ფარძის შესასრულებლად ალლაჰის სახლთაგან ერთ-ერთში წავა, ყოველ გადადგმულ ნაბიჯზე ერთი ცოდვა აკლდება. მეორე ნაბიჯი კი მას ერთი საფეხურით აამაღლებს.

(მუსლიმი მესაჯიდი 282).

ჯგუფურად შესრულებული ღვთისმსახურება უფრო უყვარს. ალლაჰი ჯამაათით ლოცვის სიძვირფასით, ღვთისმსახურების შესრულებისას დაშვებულ შეცდომებს გვაპატიებს.

**როგორი უნდა იყოს ჯგუფურად (ჯამაათით) ნამაზის ლოცვისას მწკრივის განლაგება?**

მწკრივში მამაკაცები წინ დგებიან, ქალები კი უკან.

თუ მიმყოლი, ჯამაათი მხოლოდ ერთი ადამიანია, იმამისგან მარჯვნივ, ცოტათი უკან დგება.

ჯგუფურად ნამაზის ლოცვისას მწკრივები სწორი და მჭიდრო უნდა იყოს. მწკრივის შუალედებში სიცარიელე არ უნდა დარჩეს. წინა მწკრივში ცარიელი ადგილი თუ არის, უკან ცალკე მწკრივის გაკეთება სწორი არ არის.

წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„მწკრივში სწორ ხაზზე დადექით, მხრები ერთ ხაზზე იყოს, შუალედებში სიცარიელე არ დარჩეს. რბილად მოეპყარით თქვენს სულიერ ძმებს, რომლებიც მწკრივში სწორი განლაგებისათვის ხელს ხელზე მოგკიდებენ და მიგითითებენ ცარიელ შუალედებზე, სადაც შეიძლება სატანა შევიდეს. ალლაჰი სიამოვნებას მიანიჭებს იმათ გულებს, ვისი მწკრივიც მჭიდროა. ვინც მწკრივში არ შემჭიდროვდებიან, მათ ალლაჰი სიკეთეს არ უწყალობებს.*

(აბუ დავუდი, სალათი 93).

შუამავალი აგრეთვე შეგვახსენებს, რომ მწკრივების სწორ ხაზზე განლაგება ნამაზის სრულყოფილებისათვის ერთ-ერთი ელემენტია. თვითონ თავის თანამიმდევრებს ლოცვის წინ მხრებზე და მკერდზე ეხებოდა, მწკრივებს უშუალოდ ჩამოიარდა და სისწორესა და სიმჭიდროვეს ამოწმებდა და ამბობდა: *„წინ-უკან არ დადგეთ, თორემ თქვენი გულებიც ერთმანეთისაგან განსხვავებული გახდება“.*

(აბუ დავუდი, სალათი 93).

### ჯამეში ქცევის წესები

ჯამესთან დაკავშირებულ ქვემოთ ჩამოთვლილ საკითხებს ყურადღება უნდა მივაქციოთ:

1) ჯამეში აბდესიანი უნდა შევიდეთ. პირველად მარჯვენა ფეხი უნდა შევდგათ.

2) ჯამიდან გამოსვლისას, პირველად მარცხენა ფეხი უნდა გამოვდგათ.

3) ბინძური ფეხით და წინდით არ უნდა დავდგეთ ჯამის ხალიჩაზე, საგებელზე.

4) ჯამეში წასვლისას ხახვი ან ნიორი არ უნდა ვჭამოთ, რათა ჯამეში მისვლისას უსიამოვნო სუნით ხალხი არ შევაწუხოთ.

5) რაიმე ავადმყოფობა თუ არ გვაიძულებს, ჯამეში ფეხებგაშლილი დაჯდომა, ყვირილი, ხმაური, არასაჭირო და უაზრო ლაპარაკი და მსგავსი საქციელები დაუშვებელია.

6) ჯამეში თუ ყურანის კითხვა ან ქადაგება მიმდინარეობს, ყურადღებითა და პატივისცემით უნდა მოვუსმინოთ.

7) ჯამეში თუ გვიან მივალთ, იქ უნდა დავჯდეთ, სადაც თავისუფალ ადგილს ვიპოვით, წინ გადასვლისათვის მრევლი არ უნდა შევაწუხოთ.



## რაში მდგომარეობს ნამაზის ჯგუფურად ლოცვის კანონი?

ჯუმა ნამაზის ჯგუფურად ლოცვა ფარძია, სხვა ნამაზების ჯგუფურად ლოცვა კი „სუნნეთი მუექქედეა". თუკი გამოუვალ, ხელის შემშლელ მდგომარეობას არა აქვს ადგილი, მაშინ ჯგუფურად ნამაზის ულოცაობა შუამავლის სუნნეთს არ შეესაბამება.

## როგორ ვლოცულობთ ჯგუფურად ნამაზს?

ჯგუფურად ლოცვისას იმამი და მისი მიმყოლნი, ნამაზის ლოცვისთვის მიზანს (ნიეთს) დაისახავენ. მაგალითისთვის ვნახოთ, შუადღის ნამაზის ფარძი ჯგუფურად როგორ უნდა ვილოცოთ.

1. თავდაპირველად ვამბობთ: *„(ნიეთს) მიზანს ვისახავ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისათვის შუადღის ნამაზის ფარძის სალოცავად, მივყვები იმამს".*

2. იმამი ხმამაღლა როგორც კი იტყვის: *„ალლაჰუ ექბერ";* ჩვენც ჩვენთვის, ისე, რომ ჩვენი ხმა ჩვენ გვესმოდეს, თექბირს ავიღებთ და ლოცვას ვიწყებთ (იმამის ნათქვამ სხვა თექბირებსაც ჩვენთვის ჩუმად ვიმეორებთ).

3. თექბირის შემდეგ ხელებს ჭიპზე გადავაჭდობთ, ჩვენთვის ჩუმად *„სუბჰანექეს"* ვკითხულობთ და ვჩუმდებით. სხვა მუხლებზე ფეხზე დგომისას არაფერს არ ვკითხულობთ. (იმ ნამაზებში, რომლებშიც იმამი ხმამაღლა კითხულობს, იმამის მიერ ხმამაღლა წაკითხული სურა „ფათიჰას" დამთავრებისთანავე, უხმოდ ვამბობთ *„აამინ"*)

4. რუქუზე რომ დავიხრებით, სამჯერ ვამბობთ: *„სუბჰანე რაბბიალ აზიმ".* შემდეგ იმამი ამბობს: „სამიალლაჰუ ლიმენ ჰამიდაჰ" და როგორც კი გასწორდება, ჩვენც წელში გავიშლებით და ფეხზე მდგომი ვამბობთ: *„რაბბენაა ლექელ ჰამდ".*

5. სეჯდეზეც სამჯერ ვამბობთ: *„სუბჰაანე რაბიალ-ალა".*

6. დაჩოქილი ჯდომისას იმამიც და ჩვენც ჩუმად ვკითხულობთ შემდეგ ვედრებებს: „ათთაჰიათი, ალლაჰუმეს-სალლი, ალლაჰუმმე ბარიქ, რაბბენა ათინა და რაბბენაღფირლი" და იმამთან ერთად სალამს ვამბობთ მარჯვნივ და მარცხნივ.

ჯგუფურად ლოცვისას იმამს უნდა მივყვეთ და მას არ უნდა დავასწროთ მოქმედება.

## თუკი ჯგუფურად ლოცვას ჩამოვრჩებით, ნამაზის ლოცვა როგორ უნდა დავამთავროთ?

ჯგუფურად ლოცვას თუ ჩამოვრჩებით, გამორჩენილი მუხლები, იმამი სალამს რომ მისცემს, იმის შემდეგ უნდა სრულვყოთ. რუქუდან გაშლამდე იმამს თუ მივუსწრებთ და მივყვებით, ის მუხლი ნალოცად ჩაგვეთვლება, იმ მუხლის ხელახლა ლოცვა საჭირო არ არის.

ჯგუფურად ლოცვას მეორე მუხლზე თუ მივუსწრებთ და მივყვებით, ბოლო დაჯდომისას *„ათთაჰიათს"* წავიკითხავთ და დაველოდებით იმამის სალამის მიცემას. შემდეგ ფეხზე ავდგებით და იმ გამოტოვებულ პირველ მუხლს ასეთნაირად შევასრულებთ:

**პირველი მუხლი**

*სუბჰაანექე
*აუზუ-ბესმელე
*სურა ფათიჰა
*დამატებითი სურა
*რუქუ
*სეჯდე
*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა
*სალამი



ჯგუფურად ლოცვას მესამე მუხლზე თუ მოვუსწრებთ და მივყვებით, იმამი სალამს როცა მისცემს, ფეხზე ავდგებით და გამორჩენილ პირველ ორ მუხლს ასეთნაირად შევასრულებთ:

| პირველი მუხლი | მეორე მუხლი |
| --- | --- |
| *სუბჰაანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |



ჯგუფურად ლოცვას მეოთხე მუხლზე თუ მივუსწრებთ და მივყვებით, იმამი სალამს როცა მისცემს, ფეხზე ავდგებით და გამორჩენილ პირველ სამ მუხლს ასეთნაირად შევასრულებთ:

| პირველი მუხლი | მეორე მუხლი | მესამე მუხლი |
| --- | --- | --- |
| *სუბჰაანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე | *აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |

საღამოს ნამაზის ჯგუფურ ლოცვას მესამე მუხლზე თუ მივუსწრებთ და მივყვებით, იმამი როცა სელამს მისცემს, ავდგებით და გამორჩენილ პირველ ორ მუხლს ასეთნაირად შევასრულებთ:





| პირველი მუხლი | მეორე მუხლი |
| --- | --- |
| *სუბჰაანექე<br>*აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი | *აუზუ-ბესმელე<br>*სურა ფათიჰა<br>*დამატებითი სურა<br>*რუქუ<br>*სეჯდე<br>*ათთაჰიათი-სალლი-ბარიქი-რაბბენა<br>*სალამი |

ჯგუფურად ლოცვისას თუ რომელიმე ნამაზის ბოლო მუხლს რუქუს შემდეგ მოვუსწარით, მივყვეთ. იმამის სალამის მიცემის შემდეგ, ავდგებით და ყველა მუხლს სათითაოდ ვილოცავთ და ასეთნაირად სრულვყოფთ ნამაზს.

# ჯგუფურად სალოცი ნამაზები

### ა) ჯუმის (პარასკევის) ნამაზი

პარასკევი მუსლიმანების კვირის დღესასწაულია. ისინი პარასკევობით ჯამეში ერთმანეთს ხვდებიან, ერთიმეორეს კითხულობენ, დარდს უზიარებენ და ერთმანეთს ეხმარებიან.

**ჯუმის (პარასკევის) ნამაზი რამდენი მუხლია და როდის ილოცება?**

ისლამი მუსლიმებს, როცა ჯუმა ნამაზის დრო მოვა, საქმის მიტოვებასა და ჯუმის ნამაზის ლოცვას უბრძანებს.

ჯუმის ნამაზის სალოცავად იმამი და სულ ცოტა 3 მიმყოლი ადამიანია საჭირო.

ჯუმის ნამაზი 10 მუხლია და შუადღის ნამაზის დროს ილოცება, შუადღის ნამაზს ენაცვლება.

გამოუვალი მიზეზის გამო, ვინც ჯუმის ნამაზს ვერ ილოცავს, შუადღის ნამაზს ილოცავს.

**ჯუმის ნამაზი ვისზეა ფარძი?**

ჯუმის ნამაზი მხოლოდ სრულწლოვან მუსლიმან მამაკაცებზეა ფარძი.

**ვისზე არ არის ფარძი ჯუმის ნამაზის ლოცვა?**

ქალებზე, ბავშვებზე, ავადმყოფებზე, იმათზე, ვინც იძულებული არიან ავადმყოფებს მიხედონ, მგზავრებზე, იმათზე, ვისაც თავისუფლება არა აქვთ, ბრმებზე, დამბლადაცემულებზე და უფეხო ინვალიდებზე ფარძი არ არის. მიუხედავად ამისა, ისინი ჯუმის ნამაზს თუკი ილოცავენ, ჩაეთვლებათ და ცალკე კიდევ შუადღის ნამაზის ლოცვა საჭირო აღარ არის.

**ჯუმის ნამაზი რომ სრულყოფილ შესრულებულად ჩაითვალოს, ამის პირობები რა არის?**

1. ჯუმის ნამაზი უნდა ილოცო შუადღის ნამაზის დროს.
2. ნამაზის დაწყებამდე ხუთბე უნდა იქნეს წაკითხული.
3. ის ადგილი, სადაც ჯუმის ნამაზი ილოცება, ყველასთვის ღია უნდა იყოს.
4. ნამაზზე იმამის გარდა, აუცილებლად უნდა იყოს მინიმუმ 3 მლოცველი.

„მორწმუნენო! პარასკევ დღეს, როცა (ეზნით ჯუმა) ნამაზზე სალოცავად მოგიხმობენ, მაშინვე ალლაჰის სახსენებლად გაიქეცით (ხუთბესა და ნამაზზე) და ვაჭრობა მიატოვეთ. თქვენ რომ იცოდეთ, ეს თქვენთვის უფრო სასიკეთოა“

(სურა ჯუმა, აიათი 9).

„ნამაზს რომ მორჩებით, დედამიწაზე გაიფანტეთ, თქვენს საქმეზე წადით, ალლაჰის სიკეთისაგან (თქვენს ხვედრს) ეძიეთ და ხშირად, მრავალგზის ახსენეთ ალლაჰი, რათა გადარჩეთ“

„თუ დიდ ცოდვებს განვერიდებით, დღეში ხუთჯერადი ნამაზის ლოცვა, ნამაზებს შორის ჩადენილი პატარა ცოდვების გამოსასყიდია, ჯუმა ნამაზი კი, მეორე ჯუმამდე ჩადენილი პატარა ცოდვებისა“.

(მუსლიმი თაჰარეთი 14).

### როგორ ვილოცოთ ჯუმის ნამაზი?

ჯუმის ნამაზის ფარძამდე 4 მუხლს პირველ სუნნეთს ვილოცავთ. ეს ნამაზი შუადღის ნამაზის 4 მუხლიანი სუნნეთის მსგავსია. სუნნეთის შემდეგ იმამი მინბერზე ადის და ჯდება. მუეზზინი შიგნით ჯამეში ეზანს კითხულობს. ეზნის შემდეგ იმამი ფეხზე წამოდგება და იქადაგებს. ჯუმის ხუთბის წაკითხვაც და მოსმენაც ფარძია, ამიტომაც ჩუმად, გულისყურით უნდა მოვუსმინოთ. ხუთბეს დასრულების შემდეგ, მუეზზინი ყამეთს წაიკითხავს, იმამს მივყვებით და ჯუმის ნამაზის ორ მუხლ ფარძს ვლოცულობთ. ამის შემდეგ, ცალკე, ჯუმის ნამაზის ბოლო ოთხ მუხლ სუნნეთს ვლოცულობთ. ესეც შუადღის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ილოცება. შემდეგ, თუ სურვილი გვაქვს, 6 მუხლ ნამაზს ვლოცულობთ.

### ბ) ბაირამის ნამაზი

ისლამში წელიწადში ორი კალენდარულ – რელიგიური ბაირამია. ამათგან ერთია რამაზნის ბაირამი, მეორე კი – ყურბანბაირამი (იგივე მსხვერპლშეწირვის). ამ ბაირამებზე, ალლაჰისადმი მადლიერების გამოსახატავად, ორ მუხლ ბაირამის ნამაზს ვლოცულობთ.

### ბაირამის ნამაზი ვისზეა ვაჯიბი?

ბაირამის ნამაზის ლოცვა ვაჯიბია იმაზე, ვისზეც ჯუმის ნამაზის ლოცვა ფარძია.

### ბაირამის ნამაზი რა დროს ილოცება?

ბაირამის ნამაზი, ბაირამ დღეს, დილით, მზის ამოსვლიდან 40-45 წუთის შემდეგ ილოცება.

### როგორ უნდა ვილოცოთ ბაირამის ნამაზი?

ბაირამის ნამაზი ჯგუფურად ილოცება. ეზანი და ყამეთი არ იკითხება. მიზანს დავისახავთ, იმამს მივყვებით. შემდეგ ნამაზს ასეთნაირად ვლოცულობთ:

პირველი მუხლი: ვკითხულობთ *„სუბჰანექეს“.* იმამთან ერთად ხელებს ყურებთან მივიტანთ, თექბირს ვიღებთ სამჯერ, ზუსტად ისე, როგორც ნამაზის დაწყების დროს. მესამე თექბირის შემდეგ, ხელებს ჭიპთან გადავიჭდობთ და ვუსმენთ იმამს, რომელიც კითხულობს სურა „ფათიჰას“ და დამატებით სურას. რუქუსა და სეჯდეს შევასრულებთ და ამით პირველი მუხლი დასრულდება.

მეორე მუხლი: მოვუსმენთ სურა „ფათიჰას“, დამატებით სურას, შემდეგ იმამთან ერთად კვლავ სამჯერ თექბირს ავიღებთ. მეოთხე თექბირს რომ წარმოვთქვამთ, რუქუზე წავალთ. შევასრულებთ რუქუს, სეჯდეს, დამუხლული ჯდომის განაწესს და ნამაზს დავასრულებთ.

### რა დროს იკითხება ბაირამის ხუთბე?

ბაირამის ხუთბე ნამაზის ლოცვის შემდეგ იკითხება. ამ ხუთბეს წაკითხვა წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) სუნნეთია.

ხუთბეს დროს, ძირითადად, ყოველდღიური ცხოვრებისთვის მნიშვნელოვან რჩევებს იძლევიან. ხუთბესა და ლოცვებს როცა მორჩებიან, მუსლიმები ერთმანეთს ბაირამს ულოცავენ. ერთმანეთის მომდურავნი რიგდებიან.



**თეშრიყის თექბირის სიტყვები და მნიშვნელობა როგორია?**

اللهُ أَكْبَر اللهُ أَكْبَر لَا إلَهَ إلاَّ اللهُ وَاللهُ أَكْبَر اللهُ أَكْبَر وَلِلّهِ الْحَمْدُ

*„ალლააჰუ ექბერ, ალლააჰუ ექბერ, ლაა ილააჰე ილლალლააჰუ ვალლაჰუ ექბერ, ალლააჰუ ექბერ ვე ლილლააჰილ ჰამდ“.*

თეშრიყთექბირის მნიშვნელობა: *„ალლაჰი ყველაზე უდიდესია, ალლაჰი ყველაზე უდიდესია,არ არსებობს სხვა ღმერთი გარდა ალლაჰისა. ალლაჰი ყველაზე უდიდესია. ალლაჰი ყველაზე უდიდესია. ყველა დიდება, მადლობა ალლაჰისთვისაა“. (მადლობა და დიდება ალლაჰს).*

**რა არის თეშრიყთექბირი? რა დროს წარმოვთქვათ?**

ყურბანბაირამის დღეებში ხუთჯერადი ნამაზის ფარძის შემდეგ წაკითხულ თექბირს თეშრიყთექბირი ეწოდება. ბაირამის წინა, არაფა დღეს, დილის ლოცვის შემდეგ იწყება და ბაირამის მეოთხე დღის ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზზე სრულდება. ამ თექბირების წარმოთქმა ვაჯიბია. მარტო ვილოცავთ ნამაზს თუ ჯგუფურად, ეს თექბირები უნდა წარმოვთქვათ.

**ზ) მიცვალებულის განსასვენებელი (ჯანაზა) ნამაზი**

მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზი გარდაცვლილი მუსლიმანისთვის ალლაჰისადმი ვედრების აღვლენაა. ძირითადად ჯგუფურად ილოცება, მაგრამ მარტო ლოცვაც შეიძლება.

**როგორია კანონი მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის ლოცვისა?**

მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის ლოცვა *„ფარძი ქიფაიაა“.* მუსლიმანების ერთი ნაწილი, ვინც ამ ლოცვას შეასრულებს, მადლს მოიგებს, მეორე ნაწილსაც კი პასუხისმგებლობა ეხსნება. მაგრამ მუსლიმანი მიცვალებულის განსასვენებელ ნამაზს თუ არავინ ილოცავს, იმ მხარეში მცხოვრებ ყველა მუსლიმანს ცოდვა დაეწერება.

**როგორ ვლოცულობთ მიცვალებულის განსასვენებელ ნამაზს?**

მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზი ისეთი ლოცვაა,რომელსაც რუქუ და სეჯდე არა აქვს. მიზნის დასახვითა (ნიეთით) და ოთხი თექბირის წარმოთქმით ილოცება. იმ ადგილის (ძველად იყენებდნენ და ზოგ ადგილას ახლაც გამოიყენება სპეციალური ქვა,რომელსაც *„მუსალლათ თაში“* ეწოდება) წინ, სადაც მიცვალებულს დაასვენებენ,მლოცველები მწკრივებად ვდგებით. მიზანს ვისახავთ: *„ალლაჰისათვის ვდგები ნამაზის სალოცავად, მიცვალებულის დასაცავად (ღმერთზე შესავედრებლად), მივყვები იმამს“;* ხელებს ავწევთ და საწყის თექბირს ვიღებთ. (დანარჩენი სამი თექბირის აღებისას ხელებს არ ვწევთ). დასაწყისი თექბირის წარმოთქმის შემდეგ ხელებს გადავიჭდობთ ისე, როგორც ნამაზის ლოცვის დროს, ვკითხულობთ ***„სუბჰანექეს“.*** ხელების აუწევლად მეორე თექბირს წარმოვთქვამთ და ***„სალლი ბარიქს“*** ვკითხულობთ. მესამე თექბირს წარმოვთქვამთ. თუკი ზეპირად ვიცით, მიცვალებულის განსვენების სპეციალურ ვედრებას ვიკითხავთ, თუ არა და სურა „ფათიჰას“ ვკითხულობთ. მეოთხე თექბირის წარმოთქმის შემდეგ მარჯვნივ და მარცხნივ სალამს ვაძლევთ და ნამაზს ვასრულებთ.

მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის ლოცვის შემდეგ გარდაცვლილის ოჯახს, ნათესავებს და ამხანაგებს მივუსამძიმრებთ. ამგვარად, მათ ყველაზე ნაღვლიან დღეებში გვერდში ამოვუდგებით,თანადგომას გავუწევთ,მათ მწუხარე-



„ის, ვინც გასვენებაში მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის ლოცვის დასრულებამდე დარჩება, ერთ ქირათ მადლს,ვინც დასაფლავებამდე დარჩება,ორ ქირათ მადლს მოიპოვებს“.

–ორი ქირათი რამდენია, ალლაჰის შუამავალო? –ჰკითხეს მას.

–ორი დიდი მთისოდენა,უპასუხა მან.

(ბუჰარი, ჯენაიზი 59).



ბასა და დარდს გავიზიარებთ.

### დ) თარავიჰის ნამაზი

თარავიჰნამაზი რამაზნის თვეში სალოცავი 20 მუხლი ნამაზია. ამ ნამაზის ლოცვა ქალებისთვისაც და მამაკაცებისთვისაც სუნნეთი მუექქედეა. თარავიჰის ნამაზის ლოცვა სუნნეთია იმათთვისაც, ვინც გამოუვალი მიზეზით არ მარხულობენ.

**თარავიჰის ნამაზი მარტოდ ილოცება?**

წმინდა მუჰამმედ შუამავალი თარავიჰის ნამაზს ზოგჯერ მარტოდ, ზოგჯერ ჯგუფურად ლოცულობდა და არასდროს გამოტოვებდა. წმინდა შუამავლის შემდეგ, წმინდა ომარის დროს, თარავიჰის ნამაზის ჯგუფურად ლოცვა დაიწყო და დღემდე ასე გრძელდება.

ამგვარად, თარავიჰის ნამაზის ისე, როგორც ჯამეში ჯგუფურად, ასევე სახლში მარტოდ ლოცვაც შეიძლება, მაგრამ ჯგუფურად ლოცვის მადლი უფრო მეტია.

**რა დროს და როგორ უნდა ვილოცოთ თარავიჰის ნამაზი?**

თარავიჰის ნამაზს ვლოცულობთ ძილისწინა ნამაზის შემდეგ, ვითრი ნამაზამდე, 20 მუხლის ლოცვა მადლია. ორ-ორ მუხლზე სალამს ვაძლევთ. შეიძლება სალამი ოთხ-ოთხ მუხლზეც მივცეთ. თუკი სალამს ოთხ მუხლზე მივცემთ, ნამაზს ნაშუადღევის ნამაზის სუნნეთისა და ძილისწინა ნამაზის პირველი სუნნეთის მსგავსად ვლოცულობთ. ორი მუხლის შემდეგ დაჯდომისას – „ათთაჰიათს“, შემდეგ – „სალლი ბარიქს“, მესამე მუხლის სალოცავად რომ ავდგებით, „სუბჰანექეს“ წავიკითხავთ.





„ვინც რამაზნის (სიძვირფასეს) ირწმუნებს, მადლს ალლაჰისაგან ელოდება და თარავიჰის ნამაზს ილოცავს, წარსული ცოდვები მიეტევება.“

(მუსლიმი, მუსაფირინ 174).



## ავადმყოფის ნამაზი

**ნამაზი როგორ უნდა ვილოცოთ ავადმყოფობისას?**

ლამაზმა რჯულმა – ისლამმა, იმის გამო, რომ ღვთისმსახურებას არ ჩამოვრჩეთ, განსაკუთრებულ შემთხვევაში რამდენადმე გაგვიმარტივა ნამაზის ლოცვა. თუ ფეხზე ვერ ვდგებით, შეგვიძლია დამჯდარმა ვილოცოთ, თუ ძალა დასაჯდომადაც არ გვეყოფა, შეგვიძლია დაწოლილმა მინიშნებით ვილოცოთ. ასეთ დროს რუქუ და სეჯდე თავის დახრით სრულდება.

**ავადმყოფობის გამო მინიშნებითაც თუ არ შეგვიძლია ლოცვა, რა ვქნათ?**

მინიშნებით ლოცვის შეძლებაც თუ არ გვაქვს, ნამაზი შემდეგისათვის გადავდოთ, ხოლო გამოჯანმრთელების შემდეგ, გამოტოვებულ ნამაზებს ვლოცულობთ.

# მგზავრის ნამაზი

**როდის ვითვლებით მგზავრად?**

თუ იმ ქალაქიდან,მუნიციპალიტეტიდან ან სოფლიდან, სადაც ვცხოვრობთ, 90 კმ. მანძილზე წავალთ 15 დღეზე ნაკლები ხნით დასარჩენად, მგზავრად ვითვლებით.



**მგზავრობა რა დროს იწყება,როდის მთავრდება?**

მგზავრობა ჩვენი საცხოვრებელი ადგილიდან წასვლისას იწყება და დაბრუნებისას მთავრდება.

**ნამაზი როგორ უნდა ვილოცოთ მგზავრობისას?**

მგზავრობისას ზოგი სიძნელე არსებობს, ამიტომაც ისლამმა მგზავრებისათვის ლოცვა რამდენადმე გააადვილა. ოთხმუხლიანი ფარძი ნამაზები: – შუადღის, ნაშუადღევის (იქინდის), ძილისწინა ნამაზები, – ორ მუხლამდე შეამცირა. დილის და საღამოს ნამაზებში სამ და ორ მუხლიან ფარძებს ვილოცავთ ისე, როგორც არის. თუკი შესაფერისი დრო არ გვაქვს, სუნნეთს არ ვლოცულობთ.

**მგზავრობისას ნამაზი ჯგუფურად როგორ ვილოცოთ?**

მგზავრობისას, როცა იმ იმამს მივყვებით, ვინც მგზავრი არ არის, ნამაზის ფარძებს არ შევამცირებთ და ოთხ მუხლს ვილოცავთ.

თუკი იმამი მგზავრია, ისინი, ვინც მგზავრები არ არიან, ნამაზს როგორ ილოცავენ?

თუ მგზავრია იმამი, ოთხ მუხლიან ფარძებზე, მეორე მუხლზე სალამს მისცემს. ჯგუფურად ლოცვისას მიმყოლთაგან ის, ვინც არ არის მგზავრი, ლოცვას იმამის სალამის მიცემის შემდეგ გააგრძელებს, ორ მუხლს დაამატებს და ოთხ მუხლს შეავსებს.



# გამოტოვებული (გადავადებული) ნამაზი

**რას ნიშნავს გამოტოვებული ნამაზი?**

გამოტოვებული ნამაზი: თავის დროზე ნალოც ნამაზს *„დროული", ხოლო დროულადულოცავ და შემდეგ ნალოც ნამაზს „გამოტოვებული ნამაზი"* ჰქვია.

**გამოტოვებული ნამაზის გადავადების კანონი რა არის?**

როგორც ფარძია ნამაზის დროულად ლოცვა, ასევე ფარძია გამოტოვებული ნამაზის შემდეგ ლოცვა. გამოუვალი (საპატიო) მიზეზის გარეშე, ნამაზის გამოტოვება დიდი ცოდვაა.

**გამოტოვებული ნამაზი როგორ უნდა ვილოცოთ?**

დილის ნამაზი დროულად თუ არ ვილოცეთ, იმავე დღეს, შუადღისას (სანამ მზე მწვერვალზე ავა), სუნნეთთან ერთად გამოტოვებული ნამაზის სახით ილოცება. წინა დღეებში გამოტოვებულ დილის ნამაზს თუ ვლოცულობთ, მხოლოდ ფარძი ილოცება, სუნნეთი კი არა.

ე.ი. გამოტოვებული ნამაზის ლოცვისას მხოლოდ ფარძს ვილოცავთ, სუნნეთს კი არა.

### გამოტოვებული ნამაზის ლოცვისთვის მიზანი (ნიეთი) როგორ უნდა დავისახოთ?

როცა გამოტოვებული ნამაზისთვის მიზანს ვისახავთ, მაგალითად, როცა ვლოცულობთ დღევანდელი დილის გამოტოვებულ ნამაზს, ლოცვისთვის მიზანს ასე ვისახავთ: „ვდგებით დღევანდელი დილის გამოტოვებული ნამაზის ფარძის სალოცავად“. თუ არ გვახსოვს, რომელი დღის ნამაზს ვლოცულობთ, მაშინ ამგვარად დავისახავთ: „ვდგები თავის დროზე გამოტოვებული ბოლო დილის ნამაზის ფარძის სალოცავად“.

### რა დროს შეგვიძლია გამოტოვებული ნამაზის ლოცვა?

ნამაზი სამ მომენტში არ ილოცება (მზის ამოსვლისას, როცა მზე ზენიტშია და მზის ჩასვლისას), სხვა ნებისმიერ დროს შეიძლება გამოტოვებული ნამაზის ლოცვა.

## ეშმაკი ნამაზისგან ჩვენს დაბრკოლებას ცდილობს

ნამაზი დიდი ღვთისმსახურებაა. რა თქმა უნდა, ეშმაკი, იმისათვის რომ ამ ღვთისმსახურებაში ხელი შეგვიშალოს, გულხელდაკრეფილი არ დგას, გამუდმებით გვაეჭვებს. როცა ნამაზის ლოცვის დრო მოვა და გვინდა, სალოცავად დავდგეთ, ეშმაკი ჩვენთან მოვა! „ნუთუ ჯერ დროა? ახლა მუშაობ, ჯერ ახლანდელ საქმეს მიხედე. შემდეგ ილოცავ. დაღლილი ხარ. ძილი არ გყო, ცოტა კიდევ იძინე" – ასე გვაეჭვებს, ცდილობს დაბრკოლებად იქცეს ნამაზის ლოცვაში, ხელს გვიშლის, რომ ნამაზი არ ვილოცოთ და დავაგვიანოთ.

ზოგჯერ სხვა ადამიანების მეშვეობით ცდილობს ნამაზზე დაგვაბრკოლოს. როცა ადამიანებთან ერთად ვსხედვართ: „ჯერ დრო არ არის, ჯერ ეს თემა დავამთავროთ. ჯერ ცოტა ვილაპარაკოთ და ამხანაგის წასვლის შემდეგ ილოცავ". ამგვარი ფიქრებით ცდილობს, ნამაზი ან დავაგვიანოთ, ან საერთოდ არ ვილოცოთ. ამ მდგომარეობაში ნამაზის დრო მიდის. თუ ავდგებით და ნამაზს ვილოცავთ, ეშმაკს დავამარცხებთ.

ეშმაკის ყველაზე ხშირად გამოყენებული ხერხთაგან ერთ-ერთი ნამაზის სწრაფად ლოცვაა, „შენ რამდენი საქმე გაქვს გასაკეთებელი. ნამაზი ცოტა სწრაფად ილოცე", გვეუბნება და გვაჩქარებს. ყველა იმ საქმეს, რომელიც გვაქვს გასაკეთებელი, ნამაზის ლოცვისას შეგვახსენებს, თითქოს დრო საერთოდ არ გვაქვს, გვაიძულებს სწრაფად ვიმოქმედოთ, ამგვარად ცდილობს, ხელი შეგვიშალოს ნამაზის შინაგანაწესის შესრულებაში. სხვა შემთხვევაში იმდენ დროს რომ ვხარჯავთ სრულიად უქმად, იმას არ ვანგარიშობთ.... ეშმაკი, იმისათვის რომ ნამაზს ჩამოგვაშოროს, ათასგვარ ხერხს და მზაკვრობას მიმართავს. ამათგან ზოგიერთი ასეთია: ღარიბებსა და გაჭირვებულებთან მიდის და ეუბნება: „ნამაზი მიატოვეთ, ნამაზი თქვენთვის არ არის. ის იმისთვისაა, ვინც ალლაჰის წყალობა მიიღო. ვისაც მან ბარაქა მოუტანა". ავადმყოფებთან მიდის: „ნამაზის ლოცვას შეეშვი, რადგანაც უდიდესი ალლაჰი „ავადმყოფებს სიძნელე არა აქვთ", ბრძანებს. როცა კარგად ხართ, ბევრი ილოცეთო, ამბობს". ამგვარად, ხელს უწყობს ნამაზის უარყოფას. მდგომარეობისა და პროფესიის შესაბამისად ცდილობს, ყოველ ადამიანს საბაბი გამოუნახოს და ნამაზზე ხელი აალებინოს!

ეშმაკის ხრიკებისაგან თავის დასაღწევად, ყველაზე იოლი გზა, მუდმივად აბდესიანი ყოფნა და როგორც დრო მოვა, მაშინვე ნამაზის ლოცვაა.

# სეჰივ (შეცდომის გამო) სეჯდე

### სეჰივ სეჯდე რა არის?

სეჰივ სეჯდე, დავიწყების ან შეცდომის სეჯდეს ეწოდება.

ნამაზის ლოცვისას თუკი რაიმე შეცდომას დავუშვებთ ან რაიმე დაგვავიწყდება ისე, რომ ნამაზი არ მოიშლება, საჭიროა შევასრულოთ სეჰივ სეჯდე. ჩვენს მიერ შესრულებული სეჰივ სეჯდე ნამაზის ლოცვისას არსებულ ნაკლოვანებებს შეავსებს.

### როდისაა საჭირო სეჰივ სეჯდეს შესრულება?

1. ნამაზის შიდა განაწესში არსებული ფარძებიდან რომელიმე თუ დაგვავიწყდება და დაგვიყოვნდება, სეჰივ სეჯდეს შესრულებაა საჭირო. (ფარძთაგან ერთ-ერთს თუ არ შევასრულებთ, მაგალითისთვის, რუქუ თუ არ შევასრულეთ, ნამაზი მოიშლება, საჭიროა ლოცვის თავიდან დაწყება).

2. ნამაზის ვაჯიბებიდან თუ რომელიმე დაგვავიწყდება ან დაგვიყოვნდება, საჭიროა სეჰივ სეჯდეს შესრულება.

### ზოგიერთი მდგომარეობა, რომელიც მოითხოვს სეჰივ სეჯდეს:

* ოთხმუხლიანი ნამაზის დროს, მესამე მუხლის შემდეგ, არ უნდა დავჯდეთ. თუკი მესამე მუხლის შემდეგ დავჯდებით, „ათთაჰიათს" წავიკითხავთ, ნამაზის ბოლოს სეჰივ სეჯდეს შესრულებაა საჭირო, რადგანაც ამ დროს ვაგვიანებთ ფარძს, ფეხზე დგომას.

* თუ დამატებით სურას „ფათიჰა" სურაზე ადრე წავიკითხავთ, სეჰივ სეჯდეს შესრულებაა საჭირო. რადგან სურა *„ფათიჰას"* დამატებით სურამდე წაკითხვა ვაჯიბია.

* სურა *„ფათიჰას"* შემდეგ დამატებით სურას წაკითხვა თუ დაგვავიწყდება და რუქუზე წავალთ, რომ გავსწორდებით, დამატებით სურას აღარ ვკითხულობთ. ნამაზს ვაგრძელებთ ისე, როგორც წესია. ნამაზის დასასრულს შევასრულებთ სეჰივ სეჯდეს, რადგან ნამაზში სურა *„ფათიჰას"* შემდეგ დამატებით სურას წაკითხვა ვაჯიბია.

* ვითრის ნამაზის ლოცვისას თუ *„ქუნუთის"* ვედრების წაკითხვა დაგვავიწყდება და რუქუზე წავალთ, რუქუდან გასწორების შემდეგ „ქუნუთის" თექბირს აღარ ავიღებთ და „ქუნუთის" ვედრებას აღარ წავიკითხავთ. ნამაზს წესის მიხედვით გავაგრძელებთ. ნამაზის ბოლოს სეჰივ სეჯდეს შევასრულებთ, რადგანაც „ქუნუთის" ვედრების წაკითხვა ვაჯიბია.

* სამ ან ოთხმუხლიანი ნამაზების დროს, მეორე მუხლზე დაჯდომა თუ დაგვავიწყდება და ფეხზე ავდგებით, უკან აღარ ვბრუნდებით, ნამაზს მესამე მუხლით ვაგრძელებთ. ნამაზის ბოლოს შევასრულებთ სეჰივ სეჯდეს, რადგანაც პირველი დაჯდომა (ორი მუხლის შემდეგ) და *„ათთაჰიათის"* წაკითხვაც ვაჯიბია.



### ნამაზის ლოცვისას ერთდროულად თუ რამდენიმე შეცდომას დავუშვებთ, რომლებიც სეჰივ სეჯდეს საჭიროებს, რამდენი სეჰივ სეჯდე უნდა შევასრულოთ?

რამდენიმე შეცდომისათვის, რომელიც სეჰივ სეჯდეს მოითხოვს, ერთი სეჰივ სეჯდე საკმარისია.

### სეჰივ სეჯდე როგორ უნდა შევასრულოთ?

ნამაზის ბოლო დაჯდომისას, *„ათთაჰიათის"* წკითხვის შემდეგ, პირველად მარჯვნივ, შემდგ მარცხნივ მისალმებას



კითხულობს და ვინც უსმენს, „თილავეთ სეჯდეს" შესრულება ვაჯიბია. ამავე დროს, ვინც ასეთი აიათის თარგმანს კითხულობენ ან უსმენენ, *„თილავეთ სეჯდე"* იმ პიროვნებებმაც უნდა შეასრულონ.

ნამაზის ლოცვისას ისეთ აიათს თუ წავიკითხავთ, რომელიც სეჯდეს მოითხოვს, ორგვარად შეიძლება ამის გაკეთება.

1. ნამაზში *„თილავეთ სეჯდეს"* აიათის წაკითხვის შემდეგ თუ შევაჩერებთ კითხვას ან განვაგრძობთ, მაგრამ სამ აიათზე მეტს აღარ წავიკითხავთ, დავიხაროთ რუქუზე, შემდეგ კი სეჯდე შევასრულოთ. ამ ნამაზის სეჯდეს შესრულებით *„თილავეთ სეჯდეც"* შესრულებულად ჩაგვეთვლება.

2. თუ *„თილავეთ სეჯდეს"* აიათის წაკითხვის შემდეგ კითხვას განვაგრძობთ და სამზე მეტი აიათი უნდა წავიკითხოთ, სეჯდეს აიათის შემდეგ *„ალლაჰუ ექბერ"* უნდა ვთქვათ და პირდაპირ სეჯდე გავაკეთოთ, სამჯერ *„სუბჰანე რაბბიალ-ალა"*-ს ვიტყვით, კვლავ თექბირს წარმოვთქვამთ, ფეხზე ავდგებით და სეჯდეს აიათის შემდეგ კითხვას გავაგრძელებთ.

#### ნამაზის გარეშე „თილავეთ სეჯდე" როგორ უნდა შევასრულოთ?

ნამაზის გარეშე თუ ვიკითხავთ იმ აიათს, რომელიც *„თილავეთ სეჯდეს"* მოითხოვს, აბდესიანი ყიბლისკენ მივბრუნდებით, ხელების აუწევლად წარმოვთქვამთ *„ალლააჰუ ექბერ"* და პირდაპირ სეჯდეზე მივდივართ, სეჯდეზე სამჯერ *„სუბჰანე რაბბიალ–ალას"* წარმოთქმის შემდეგ, კვლავ ვამბობთ: *„ალლაჰუ ექბერ"* და ვდგებით. ადგომისას წარმოვთქვამთ: *„ღუფრაანექე რაბბენა ვე ილეიქელ მესირ".*

ვასრულებთ, მაშინვე „ალლაჰუ ექბერს" ვამბობთ და სეჯდეს ვაკეთებთ. სეჯდეს ორჯერ ვაკეთებთ, ბოლო დაჯდომას ხელახლა ვასრულებთ და მისალამებას ვასრულებთ.

## თილავეთ სეჯდე
(ყურანის კითხვისას სეჯდე)

#### თილავეთ სეჯდე რა არის?

ყურანში არის აიათები, რომლებიც სეჯდეს შესრულებას მოითხოვს, ასეთ სეჯდეს „თილავეთ სეჯდე" ეწოდება.

#### ყურანში რამდენი აიათია, რომელიც სეჯდეს მოითხოვს?

ყურანში ასეთი 14 აიათია.

#### „თილავეთ სეჯდეს" შესრულების წესი როგორია?

სეჯდეს რომ ითხოვს, ასეთი აიათის წაკითხვისას, მათზე ვინც

# ნამაზის ლოცვისათვის მექრუჰი დროები

**არსებობს ისეთი დროები, როცა ნამაზის ლოცვა მექრუჰია?**

არსებობს სამი დრო, როცა ნამაზის ლოცვა მექრუჰია. ამ დროს არცერთი ნამაზი (ფარძი, ვაჯიბი, სუნნეთი, არასავალდებულო, დამატებითი, (ნაფილე), მიცვალებულის განსასვენებელი და გამოტოვებული) არ ილოცება, „თილავეთ სეჯდეს" შესრულება არ შეიძლება.

**ეს დროებია:**

1. მზის ამოსვლიდან დაახლოებით 45 წუთი, (დილის ნამაზის ლოცვისას მზე თუ ამოვა, ნამაზი მოიშლება, გამოტოვებულად ჩაითვლება და განმეორებით ლოცვაა საჭირო.)

2. როცა მზე ზენიტშია: შუადღის ნამაზის დრომდე დაახლოებით 45 წუთი.

3. მზის ჩასვლისას: მზის გაფერმკრთალებიდან ჩასვლას შორის დაახლოებით 45 წუთი. (ამ დროს მხოლოდ იმ დღის ნაშუადღევის (იქინდის) ნამაზის ფარძის ლოცვა შეიძლება).

**არასავალდებულო, დამატებითი (ნაფილე) ნამაზის ლოცვისთვის მექრუჰი დრო თუ არსებობს?**

ორი დრო არსებობს,როცა ფარძის, ვაჯიბის, მიცვალებულის განსასვენებელი და გამოტოვებული ნამაზების ლოცვა და **„თილავეთ სეჯდეს"** შესრულება შეიძლება, მაგრამ ამ დროს არასავალდებულო დამატებითი (ნაფილე) ნამაზის ლოცვა მექრუჰია.

1. ეს დროებია: დილის ნამაზის დრო: განთიადიდან მზის ამოსვლამდე, იმ დღის დილის ნამაზის დროა და დილის ნამაზის სუნნეთის გარდა სხვა რომელიმე არასავალდებულო, დამატებითი (ნაფილე), ყოველგვარი ნამაზის ლოცვა მექრუჰია.

2. ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზის ფარძის შემდეგ: ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზის ფარძის შემდეგ არასავალდებულო, დამატებითი (ნაფილე) ნამაზის ლოცვა მექრუჰია.





# ჩემი ნამაზები

**ბებიას სიტყვებმა ყურში გაიჟღერა:**

*„შვილო, ნამაზის ასე დაგვიანება შეიძლება?“*ბებია 70 წელს უახლოვდებოდა, მაგრამ როგორც კი ეზნის ხმას გაიგონებდა, ადგილიდან ჯეელივით წამოვარდებოდა,მისი ასაკისთვის საკვირველი სისწრაფით აბდესს აიღებდა და ნამაზს ლოცულობდა. თვითონ კი საკუთარ თავს ვერაფრით ერეოდა და ყოველ ნამაზს ბოლო წუთებში ლოცულობდა,ყოველთვის ნამაზის ნაჩქარევად ლოცვა უწევდა.

ამ ფიქრით ადგა, საათს ირიბად გახედა, ძილისწინა ნამაზის ეზნის კითხვამდე 15 წუთი დარჩენილიყო,მას კი ჯერ კიდევ საღამოს ნამაზი არ ჰქონდა ნალოცი.

თავი აქეთ-იქეთ სინანულით გააქანა, *„ნამაზის ლოცვა ისევ შემაგვიანდაო“* თავისთვის ჩაილაპარაკა,სწრაფად აბდესი აიღო და ხელებისა და სახის შეუმშრალებლად ოთახში შევარდა. იძულებითი სწრაფი მოძრაობით ნამაზი ილოცა. როცა ნამაზის ბოლოს თესპას თვლიდა,ისევ ბებიაზე ფიქრი მოეძალა.

*„ეს მდგომარეობა რომ ენახა,კვლავ გამიბრაზდებოდაო“*–თქვა.

ბებია ძალიან უყვარდა. ის დალოცვილი ქალი ნამაზს რომ ლოცულობდა, მის ლოცვას ისეთი აღფრთოვანებით უცქერდა, როგორც ცისარტყელას. ნამაზის ლოცვისას ძალიან მორჩილი და მოკრძალებული გამომეტყველება ჰქონდა. ბებოს გახსენებაზე თავი უცნაურად იგრძნო. იმ დღეს ძალიან დაიღალა. საშინელ სიმძიმეს გრძნობდა, ვედრების აღვლენისას თავი ხელებს შორის მოიქცია და სეჯდეზე დადო. ნამაზის შემდეგ უყვარდა ერთხანს ამგვარად ჩაფიქრება. თვალები თითქოს დახუჭული ჰქონდა.

*„როგორ დავღლილვარო“*– თქვა და ფიქრებში ჩაიძირა:



ამქვეყნიერება დასრულებულიყო. ქვეყანა დაქცეულიყო.

ადამიანები ხელახლა გაცოცხლებულიყვნენ და დიდი განკითხვის დღე დამდგარიყო. ირგვლივ განკითხვის, ერთად შეკრების ამაზრზენ წყვდიადს დაესადგურებინა.

ყოველი მხარე ადამიანებით იყო სავსე. ვინ ერთ ადგილას გაყინულიყო, ვინ გარემოს ათვალიერებდა. ზოგი იქეთ-აქეთ დარბოდა,ზოგიც დაჩოქილიყო, თავი ხელებს შორის მოექცია და რიგს ელოდებოდა.

გული ისე უცემდა, თითქოს ბუდიდან ამოვარდნას ლამობსო, ცივი ოფლი ჩამოსდიოდა.

სიცოცხლეში განკითხვის დღეზე, კითხვა-პასუხზე, პასუხისგებაზე და ცოდვა-მადლის სასწორზე ბევრი რამ გაუგია და იმქვეყნიური ცხოვრების შესახებ ბევრი უფიქრია კიდეც,მაგრამ ის კი ნამდვილად არ იცოდა და არც უფიქრია, განკითხვის მოედანზე ძრწოლა, შიში და მოლოდინი ამდენად საშინელი და თავზარის დამცემი თუ იქნებოდა.

პასუხისმგებლობა, ანგარიშსწორება და განკითხვა გრძელდებოდა. . .

ამ დროს მისი სახელი ამოიკითხეს, გაოცებით იქეთ-აქეთ დაიწყო ცქერა.

„ჩემი სახელი ამოიკითხეთ?“ –თრთოლვით იკითხა.

ხალხი უცებ შუაზე გაიყო,წინ გზა გამოჩნდა.

ორი პიროვნება იღლიაში შეუდგა. ნათელი იყო, რომ განკითხვის მოედნის მსახურები იყვნენ.

ხალხს შორის გაოცებული მზ-

ერით გაიარა. ცენტრალურ ადგილას რომ მივიდნენ, ანგელოზები ორივე მხარიდან მოსცილდნენ. წინ თავისთავი დაუდგა.

მთელი თავისი ცხოვრება თვალწინ ისე გაუარა, თითქოს ფილმის ფირი ყოფილიყო.

„მადლობა ღმერთო“, თავისთვის ჩაილაპარაკა და გააგრძელა:

„ამქვეყად დავიბადე, ჩემს გარემოცვაში ვნახე ადამიანები, რომლებიც მუდამ ღმერთის სამსახურში იყვნენ.

მამაჩემი რელიგიურ შეკრებებზე დადიოდა გამუდმებით. თავის ქონებას ისლამის გზაზე ხარჯავდა.

დედაჩემი სახლში მოსულ სტუმრებს უმასპინძლდებოდა, სუფრას ერთს აალაგებდა, მეორეს შლიდა.

მეც სულ ამ გზაზე ვიყავი. ვცდილობდი, ადამიანებს მოვმსახურებოდი, მათ ალლაჰზე ვუამბობდი. ნამაზს ვლოცულობდი, ვმარხულობდი, რაც ფარძი იყო, ყველაფერს ვასრულებდი. ჰარამს გავურბოდი.

„თვალზე ცრემლი მეღვრებოდა და ვამბობდი: „ჩემი ღმერთი მიყვარს, ყოველ შემთხვევაში, მგონია, რომ მიყვარს“.

მაგრამ, ერთის მხრივ, ვფიქრობდი, „რაც უნდა გავაკეთო, სამოთხის მოსაპოვებლად საკმარისი არ არისმეთქი“.

ერთადერთი, რასაც თავშესაფრად ვთვლიდი, ალლაჰის წყალობა იყო.

განკითხვა ძალიან დიდხანს გაგრძლედა.

ოფლი წურწურით ჩამომდიოდა, სულ მთლად დავსველდი, ვცახცახებდი.

თვალები სასწორის ქანქარას შედეგს ელოდა. ბოლოს განაჩენის გამომტანი ანგელოზები ქაღალდით ხელში ხალხმრავალ განკითხვის მოედანზე დაბრუნდნენ, პირველად სახელი წაიკითხეს. უკვე მუხლები მეკვეთებოდა, სადაცაა ჩავიკეცებოდი. მღელვარებისაგან თვალები დამეხუჭა, წაკითხულმა განაჩენმა ყური მომჭრა.

განკითხვის მოედანზე ღმუილი გა-



ისმა.

შეცდომით ხომ არ მოესმა?!

მისი სახელი იმათ სიაში იყო, ვინც ჯოჯოხეთში მიდიოდა. მუხლებზე დაიჩოქა, გაოცებისაგან გაშეშდა. „არაააა! ასე არ იქნება" დაიყვირა. აქეთ-იქეთ დაიწყო სირბილი.

„მე ჯოჯოხეთში როგორ მოვხვდები? მთელი სიცოცხლის მანძილზე იმ ადამიანებს შორის ვიყავი, ვინც ღმერთს ემსხურებოდა. მათთან ერთად დავრბოდი, სულ ღმერთზე ვესაუბრებოდი", ამბობდა.

თვალები დაუწყლიანდა, მოცახცახე სხეული დაუსველდა.

ორმა ანგელოზმა მკლავები დაუჭირა, ფეხების თრევით გაყოფილ ხალხში ჯოჯოხეთისაკენ წაიყვანეს, რომლის ცეცხლიც ცას სწვდებოდა:

თრთოდა. . .

ნუთუ ხსნა აღარ არსებობდა?

არავინ გამოჩნდებოდა, რომ დახმარებოდა?

ტუჩებიდან სიტყვებს ნაწყვეტ-ნაწყვეტ სცრიდა, იხვეწებოდა:

„ჩემო ნამსახურო, ნამარხულო და წაკითხულო ყურანო, ჩემო ნალოცო ნამაზო, ნუთუ არცერთი არ გადამარჩენთ?" ყვირილით იხვეწებოდა.

ჯოჯოხეთის ანგელოზები მის თრევას განაგრძობდნენ. ცეცხლს ძალიან მიუახლოვდნენ. სახე უკან მოაბრუნა, საბოლოოდ გაიფრთხიალა.

მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) სიტყვებს წარმოსთქვამდა: „სახლის წინ მომდინარე ნაკადულში ადამიანმა დღეში ხუთჯერ რომ დაიბანოს, ის წყარო როგორც გაასუფთავებს, დღეში ხუთჯერ ლოცვაც ადამიანს ცოდვებისგან ასე წმენდს".

„მაშ, არც ჩემმა ნამაზებმა უნდა მიხსნას?" ფიქრობდა.



„ჩემი ნალოცი ნამაზები... ჩემი ნალოცი ნამაზები... ჩემი ნალოცი ნამაზები..." სლუკუნებდა. ანგელოზები არ ჩერდებოდნენ, სიარულს აგრძელებდნენ. ჯოჯოხეთის ორმოს პირზე მივიდნენ. ცეცხლის ალი სახეს უწვავდა. ბოლოჯერ მოიხედა უკან. უკვე თვალებიც გაუშრა. იმედი ჩაუქრა. თავი წინ დახარა. ორად მოიკეცა. მკლავებზე მოჭერილი თითები გაუშვეს.

ჯოჯოხეთის ანგელოზთაგან ერთ-ერთმა უბიძგა. მისი სხეული უცებ ჰაერში ავარდა და ცეცხლის ალისკენ დაქანდა. ორ მეტრ სიღრმეში რომ ჩავარდა, ვიღაცამ ხელი სტაცა და დაიჭირა.

თავი ასწია, ზევით აიხედა.

თეთრწვერა მოხუცმა ის ჯოჯოხეთის კუპრში ჩავარდნისგან იხსნა. ზემოთ ამოიყვანა, თავიდან მტვერი გადაუწმინდა. მოხუცს სახეში შეხედა და ჰკითხა:

„ვინა ხართ"?

მოხუცმა გაიღიმა: „მე შენი ნამაზი ვარ".

„ამდენხანს რატომ დაიგვიანე? ბოლო წამს მომისწარით, საცაა ჩავვარდებოდი".

მოხუცმა სახეში შეხედა და ისევ გაიცინა, თავი გააქნია:

„შენ მე ყოველთვის ბოლო წამს მაწევდი, გაგახსენდა?

(უცებ გაეღვიძა) სეჯდედან თავი აიღო, ოფლით გაწუწულიყო.

ყურში გარედან ხმა ჩაესმა.

ძილისწინა ნამაზის ეზანს კითხულობდნენ.

ფეხზე ისარნატყორცნივით წამოიჭრა და აბდესის ასაღებად გაიქცა, რომ ძილისწინა ნამაზი

# წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) ნამაზის ლოცვა ძალიან უყვარდა

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ნამაზს უდიდესი ალლაჰის სიყვარულისა და მასთან დამოკიდებულების ყველაზე ლამაზ გამოხატულებად მიიჩნევდა და ამბობდა: „ჩემი თვალის სინათლეაო“. ნამაზის დროულად ლოცვისთვის გულმოდგინებას იჩენდა, ნამაზის ლოცვა ძალიან უყვარდა. ნამაზის დაგვიანება არ მოსწონდა, იგი ბრძანებდა: „ნამაზის პირველ დროს ალლაჰის კმაყოფილება ახლავს, ბოლო დროს კი პატიებაო“ (თირმიზი სალათი 13). ამგვარად აქცენტს აკეთებდა, რომ ღმერთი კმაყოფილია იმ მონა-მსახურებისგან, რომლებიც ნამაზს დროულად ლოცულობენ, ხოლო ისინი, ვინც დროს არად აგდებენ – დანაშაულს სჩადიან, მათ ალლაჰი თავისი შემწყნარებლობით აპატიებს.

როცა ნამაზის დრო დადგებოდა, წმინდა შუამავალი ყველა საქმეს გვერდით გადადებდა და ღმერთისკენ მიბრუნდებოდა. წმინდა აიშე წმინდა შუამავლის ნამაზის ლოცვის შესახებ მოგვითხრობს:

**„ალლაჰის შუამავალი ჩვენ გვესაუბრებოდა, ჩვენ კი მას. მაგრამ ნამაზის დრო როგორც კი მოვიდოდა, ისეთი გახდებოდა, თითქოს ჩვენ საერთოდ არ გვიცნობდა, მთელი თავისი არსებით ალლაჰისაკენ მიიქცეოდა“.** . .

(ფაზილეთი ამალი 303)

ფარძი ნამაზების გარდა, როგორც კი შესაძლებლობა მიეცემოდა, დამატებით ნამაზს ლოცულობდა. თუ რაღაც გაუხარდებოდა, ალლაჰისადმი მადლიერებისათვის, მაშინვე ნამაზს ილოცავდა. თუ რამე სწყენდა, მაშინაც ნამაზს ილოცავდა.

ერთხელ იმდენი ილოცა, ფეხები დაუსივდა. წმინდა აიშემ უთხრა: „ალლაჰის შუამავალო! თქვენი მომავალი და წარსული ცოდვები ხომ ნაპატიებია, თავს ასე რატომ იტვირთავთ?“ „აიშე! ალლაჰისადმი მადლიერების გამომხატველი ადამიანი არ ვიყო?“ – უპასუხა წმინდა შუამავალმა.

ალლაჰის შუამავალს, ავადმყოფობის ყველაზე საშინელ ბოლო წამებშიც კი, ნამაზი არ მიუტოვებია. მიუხედავად იმისა, რომ ავადმყოფობა საკმაოდ გაუუარესდა და სხეული დაუსუსტდა, შუადღისა და იქინდის ლოცვის დროს ორი ადამიანის დახმარებით ოთახიდან გამოდიოდა, მეჩეთში მიდიოდა და ნამაზს ჯგუფურად ლოცულობდა. სიკვდილის წინაც კი თავისი მიმდევრებისათვის სასარგებლო საკითხების გახსენება არ დავიწყებია და ასე ბრძანა: „ფრთხილად, ნამაზი არ უარყოთ! ფრთხილად, ნამაზი არ უარყოთ! თქვენს მონებთან, ცოლებთან და შვილებთან მიმართებაში ალლაჰისგან გეშინოდეთ!“

(აბუ დავუდი, ადაბი 133).

„შენს ოჯახს ნამაზის ლოცვა უბრძანე, თვითონაც ეს მოთმინებით გააგრძელე! ჩვენ შენგან სარჩო არ გვინდა. პირიქით, სარჩოს ჩვენ გაძლევთ. კეთილი დასასრული ღვთისმოშიშებისთვისაა“.
(სურა ტა-ჰა, აიათი 132).

„როცა ნამაზის სალოცავად დადგები, ისე ილოცე თითქოს საბოლოო ნამაზს ლოცულობდე! ისეთი არაფერი თქვა, რომ ხვალ ინანო!“
(იბნ მაჯე, ზუჰდი, 16)

წმინდა შუამავალმა, მთელი თავისი სიცოცხლე იმას მიუძღვნა, რომ ისლამი ყველაზე ლამაზი ფორმით გადმოეცა და თავისი თანამიმდევრებისთვის ღვთიური აღზრდა მიეცა. მას სურდა, რომ ნამაზი, რომელიც სიმშვიდის წყაროა, ყველას ყველაზე ლამაზი ფორმით ელოცა. აბდულლაჰ იბნ რავაჰა, რომელიც მუთეს ბრძოლაში ნასასვლელად ემზადებოდა, წმინდა შუამავალთან მივიდა, დაემშვიდობა და ნასვლისას უთხრა:

—„ალლაჰის შუამავალო! ისეთი რამ მირჩიე, რომ დავიზეპირო და არასოდეს ამომივარდეს მეხსიერებიდან!”.

—„შენ ხვალ ისეთ მხარეში მიდიხარ, სადაც ალლაჰს ყველაზე ნაკლებად უკეთებენ სეჯდეს. იქ სეჯდე ბევრჯერ შეასრულე, ბევრი ნამაზი ილოცე!” (ვაქიდი II, 758).



# ჯამეები და მესჯიდები

## რა არის მესჯიდი და ჯამე?

მესჯიდი, წმინდა ადგილია, სადაც ღვთისმსახურება სრულდება. თურქეთში იმ ადგილებს, სადაც რიცხობრივად უფრო ცოტა ადამიანს მიუწვდება ხელი ღვთისმსახურების შესასრულებლად, მესჯიდი ეწოდება, ხოლო იმ ნაგებობებს, რომელიც მოცულობით უფრო დიდია, დამოუკიდებელია და უფრო მეტ ადამიანს შეუძლია ღვთისმსახურების შესრულება —ჯამე. სხვა ისლამურ ქვეყნებში ეს ორი სიტყვა ერთმანეთს ენაცვლება. მესჯიდი და ჯამე ორივე ღვთისმსახურების ადგილია და ორივეს ***„ტაძარი“*** ეწოდება.

ისლამში აუცილებელი არ არის, რომ ღვთისმსახურება ერთ განსაკუთრებულ ადგილზე აღასრულო. ღვთისმსახურების შესრულება ნებისმიერ ადგილზე შეიძლება. ამასთან ერთად, სადაც განთავსებულია ჯამე ცადაწვდილი მინარით, იმის მაჩვენებელია, რომ იმ ტერიტორიაზე მუსლიმანები ცხოვრობენ. ჯამესა და მესჯიდში ჯგუფურად ნალოცი ნამაზი და სხვა ღვთისმსახურება, ინდივიდუალურად შესრულებულ ღვთისმსახურებაზე გაცილებით მაღალ საფეხურზე დგას და უფრო ღირსეულია. ჯამეები ის წმინდა ადგილებია, სადაც ზოგჯერ დღეში ხუთჯერ, ხოლო ყოველ პარასკევ დღეს მუსლიმანები აუცილებლად ერთად იკრიბებიან და პარასკევის ნამაზს ჯგუფურად ლოცულობენ.

## სად არის ის ადგილი, სადაც პირველი ტაძარი აშენდა ალლაჰის წინაშე ღვთისმსახურების შესასრულებლად?

ყურანი გვამცნობს, რომ ის ადგილი, სადაც პირველი ტაძარი აშენდა, ქაბაა. ისლამურ წყაროებში მოცემულია, რომ ქაბა პირველად წმინდა ადემ შუამავალმა ააშენა. იბრაჰიმ და ისმაილ შუამავლებმა იმავე საძირკველზე ქაბა ხელახლა ააშენეს. დედამიწაზე მეორე ტაძარი ***„მესჯიდი აქსა.“*** ის წმინდა



სულეიმანმა იერუსალიმში ააგო.

**წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) ჯამე ააშენებინა**

წმინდა შუამავალი როცა მექაში მოღვაწეობდა, ჯამედ ქაბას თვლიდა და ალლაჰს იქ ემსახურებოდა. როცა კერპთაყვანისმცემლების მხრიდან ზეწოლა გაძლიერდა, ნამაზს ჯგუფურად *„დარულ-ერქამში“* ასრულებდა და სხვებსაც ისლამის რჯულს იქ ასწავლიდა. იმ პერიოდში, აბუ ბაქრის სახლის მსგავსად, სხვა თანამიმდევართა სახლებიც ითვლებოდა ჯამეებად.

როცა წმინდა შუამავალი ჰიჯრით მედინაში მიდიოდა, „ქუბას“ უბანში ჯამის აშენება ბრძანა. მაშინვე იქ პატარა ჯამე ააგეს სახურავის გარეშე. წმინდა შუამავალი როგორც კი მედინაში ჩაბრძანდა, პირველი საქმე, რაც გააკეთა ის იყო, რომ თავისუფალი ნაკვეთი იყიდა და იქ *„მესჯიდი ნებევი“* ააშენებინა. ამ ჯამის მშენებლობაში წმინდა შუამავალიც მონაწილეობდა, მასალებს მხრებით ეზიდებოდა. დღეისათვის მედინაში არსებული „მესჯიდი ნებევი“ იმ წმინდა ტაძრის გაფართოებული სახეა.

**რატომაა მნიშვნელოვანი ჯამეები და მესჯიდები?**

სადაც ჯამე და მესჯიდია, ეს იმის მაჩვენებელია, რომ იმ ადგილზე მუსლიმანები ცხოვრობენ. მესჯიდები ალლაჰისადმი მიძღვნილი ადგილებია. იქ შესული ადამიანები სულიერად მშვიდდებიან და ალლაჰის წინაშე ღვთისმსახურებას უსაფრთხოდ ასრულებენ, ცოდნას იძენენ და ერთმანეთს უახლოვდებიან. არავის არ აქვს უფლება, ჯამე და მესჯიდი კერძო საკუთრებად ჩათვალოს. ეს დიდი ცოდვაა. ასეთი ადამიანები და ისინიც, სხვებს ჯამეში ღვთისმსახურების შესრულებაში ხელს რომ უშლიან, ცოდვილნი არიან. მესჯიდები ერთღმერთიანობის სიმბოლო და ქაბას ფილიალებია. ამ მიზნით მუსლიმანები, სადაც მიდიან, იმ ადგილებში და იმ ქვეყნებში პატარ-პატარა სადა მესჯიდებს ან თვალწარმტაც ჯამეებს აშენებენ.

**ჯამეებში მხოლოდ ნამაზს ასრულებენ?**

ჯამე მხოლოდ ნამაზის შესასრულებელი ადგილი არ არის. ისტორიის მანძილზე ჯამეები დიდი კულტურისა და ცივილიზაციის ადგილი იყო. წმინდა შუამავლის დროს აშენებულ პირველ მესჯიდს მაშინვე „სუფფა“ ეწოდა, შიგ სკოლა გაიხსნა და განათლების ცენტრად იქცა. სუფფეს პირველი მასწავლებელი წმინდა შუამავალი იყო. მესჯიდი ნებევი მუსლიმანების თავშეყრის, ნამაზის ლოცვის, შუამავლის საუბრების მოსმენის, პრობლემების მოგვარების, უცხოელი ელჩების მიღების ადგილად და სახელმწიფოს მართვის ცენტრად იქცა. შემდეგ საუკუნეებში აშენებული დიდი ჯამეების გვერდით შეიქმნა მედრესეები(სკოლა-უნივერსიტეტები), ღარიბთა და უმწეოთათვის სასადილოები, ბიბლიოთეკები, საავადმყოფოები, აბანოები და სხვა საზოგადოებრივი დანიშნულების დაწესებულებები. ჯამეები ასე იქცა განათლების, კულტურისა და ცივილიზაციის ცენტრად, ადამიანების ურთიერთდაახლოების ადგილად.

**ჯამეში რა „თანამდებობის“ პირები მოღვაწეობენ?**

***იმამი:*** იმამი ნიშნავს „წინამძღოლს, ლიდერსა და სახელმწიფოს მეთაურს“,

ჯამეში კი ის ჰქვია ადამიანს, რომელიც სხვებს ნამაზის ლოცვაში წინ წარუძღვება (ალოცებს) და საზოგადოებას რელიგიურ საკითხებში თვით აცნობიერებს. იმამი მხოლოდ ჯამეში ნამაზის ლოცვით არ შემოიფარგლება. ის თავისი ცოდნითა და ზნეობით ადამიანებს მაგალითს უჩვენებს და საზოგადოების სულიერ აღზრდაზეა პასუხისმგებელი.

***მუეზზინი:*** მუეზზინი არის ადამიანი, რომელიც დროულად იკითხავს ეზანს და ასრულებს მუეზზინობასთან დაკავშირებულ სხვა მოვალეობებს. იმამის არყოფნის შემთხვევაში ის უფლებამოსილია, ნამაზი თვითონ ალოცოს. საზოგადოების სულიერ აღზრდაზე იმამთან ერთად მუშაობს.

***მქადაგებელი:*** მორწმუნე, რომელიც პარასკევ და ბაირამის დღეებში, რამაზნის თვეში და კვირის განსაზღვრულ დღეებში ნამაზამდე ან ნამაზის შემდეგ მრევლის წინაშე ქადაგებს. ჯამეში მოსულ ადამიანებს რელიგირ საკითხებში, ყურანის ღვთიურ ჭეშმარიტებაში ათვითცნობიერებს.

***ქაიუმი:*** ეს მსახური ჯამეში სისუფთავესა და წესრიგს უზრუნველყოფს, ძირითადად დიდ ჯამეებში არსებობს.

### რა არის ჯამის ძირითადი განყოფილებები?

***მიჰრაბი:*** ის ადგილია, სადაც ნამაზის ლოცვისას ჯგუფურად მლოცველთა წინ იმამი დგას.

***მინბერი:*** ის ადგილია, სადაც „ჯუმისა“ და ბაირამის დღეებში ხუთბეს კითხულობენ. მინბერი მდებარეობს, როცა სახით ყიბლისკენ ვართ მიმართული, მიჰრაბის მარჯვენა მხარეს. ხუთბეს წასაკითხად საფეხურებზე ასვლა სავალდებულოა.

***ქურსი:*** ის ადგილია, საიდანაც ჯამის იმამი ან სხვა მქადაგებელი მრევლს ესაუბრება, უქადაგებს.

***მუეზზინ მაჰფილი:*** ანუ ადგილი, სადაც მუეზინი ნამაზს ლოცულობს და ყამეთს კითხულობს. მუეზინ მაჰფილი ყველა ჯამეში არ არის, ძირითადად დიდ ჯამეებშია.









## კითხვები



### შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემული წინადადებების ბოლოს სწორს **„სწორია“**, მცდარს **„მცდარია“** გაუხაზეთ.

- დღეში ხუთჯერადი ნამაზი, მირაჯის (წმინდა შუამავლის ცად ამაღლების) ღამეს ფარძად დაწესდა. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- დილის ნამაზი 8 მუხლია: 4 სუნნეთი, 4 ფარძი. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- შუადღის ნამაზი 10 მუხლია: 2 სუნნეთი, 4 ფარძი, 4 ბოლო სუნნეთი. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ძილისწინა ნამაზი 10 მუხლია: 4 სუნნეთი, 4 ფარძი და 2 ბოლო სუნნეთი. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ვითრის ნამაზის ლოცვა ფარძია. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ბაირამის ნამაზის ლოცვა ვაჯიბია. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- სხეულის, ტანსაცმლის და სალოცავი ადგილის თვალით დანახული ჭუჭყისგან გასუფთავებას *„ჰადესთან თაჰარეთი“* ეწოდება. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ვითრის ნამაზი საღამოს ნამაზის შემდეგ ილოცება. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ჯგუფურად ნამაზის ლოცვისას ცალკეულად საჭიროა იმამზე მიყოლის მიზნის დასახვა. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ნამაზის დაწყებისას „ალლააჰუ ექბერ“ თქმით თექბირის აღებას „იფთითაჰ თექბირი ანუ დასაწყისი თექბირი“ ეწოდება. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**

### შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა

ქვემოთ მოცემული წინადადებების ბოლოს სწორს **„სწორია“**, მცდარს **„მცდარია“** გაუხაზეთ.

- მუსლიმანებისთვის ნამაზის დროის შესატყობინებლად წაკითხულ მოხმობას *„ყამეთი“* ეწოდება. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ქუნუთის ვედრებებს შუადღის ნამაზის მესამე მუხლზე ვკითხულობთ. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ნამაზისთვის მიზნის დასახვა სუნნეთია. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- ლოცვის დაწყების თექბირი ფარძია. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**
- პირველსაწყისი თექბირის შემდეგ *„სუბჰანექეს“* წაკითხვა ფარძია. ☐ **სწორია** ☐ **მცდარია**

- სეჯდეს შესრულება სუნნეთია. ☐ სწორია ☐ მცდარია
- ნამაზის ლოცვაში შეცდომის დაშვებისას სეჰვ სეჯდეს შესრულება ვაჯიბია. ☐ სწორია ☐ მცდარია
- ბუნებრივი მოთხოვნილების ანუ ტუალეტის მოთხოვნილების მდგომარეობაში ყოფნისას ნამაზის ლოცვა ჰარამია. ☐ სწორია ☐ მცდარია
- ნამაზის დროს რაიმეს ჭამა-სმა მექრუჰია. ☐ სწორია ☐ მცდარია
- ნამაზის ლოცვისას მკერდით ყიბლეს გარდა სხვა მხარისკენ თუ მივტრიალდებით, ნამაზი მოიშლება. ☐ სწორია ☐ მცდარია

## *შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა*

ქვემოთ მოცემული წინადადებების ბოლოს სწორს **„სწორია“,** მცდარს **„მცდარია“** გაუხაზეთ.

- ჯუმის ნამაზამდე ხუთბეს წაკითხვაა საჭირო. ☐ სწორია ☐ მცდარია
- წელიწადში ორი ისლამური ბაირამია. ამათგან ერთი რამაზნის ბაირამია, მეორე კი – ყურბანბაირამი (მსხვერპლშეწირვის). ☐ სწორია ☐ მცდარია
- ყურბანბაირამის დღეებში ნამაზის ფარძების შემდეგ წასაკითხ თექბირს *„თეშრიყთექბირი“* ეწოდება. ☐ სწორია ☐ მცდარია
- მგზავრობისას 3 მუხლიანი ფარძი ნამაზი მცირდება, ორ მუხლად ილოცება. ☐ სწორია ☐ მცდარია
- მზის ამოსვლისას, მზის ზენიტში ყოფნისას და მზის ჩასვლისას არც ერთი ნამაზი არ ილოცება. ☐ სწორია ☐ მცდარია

## საკუთარი თავის ცოდნის შემოწმება I

1.

I. ნამაზში ალლაჰის ხსენება ყველაზე საუკეთესოდ გამოიხატება.
II. ნამაზი იმქვეყნიერებასა და განკითხვის დღეს გვახსენებს.
III. ნამაზის ლოცვით ორგანიზმს ვწვრთნით.
IV. ნამაზი ცოდვებისგან გვწმენდს.

**ზემოთ ჩამოთვლილთაგან, რომლები მიუთითებენ იმაზე, თუ რა სარგებლობანი მოაქვს ნამაზს ჩვენთვის?**

ა) I - II - III ბ) I - II - IV გ) II - III - IV დ) I - III -IV

**2. რომელ ღამეს დაწესდა ფარძად ხუთჯერადი ნამაზის ლოცვა?**

ა) მირაჯის (მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ცად ამაღლების) ღამეს
ბ) ყადირის ღამეს
გ) მევლუდის (მუჰამმედ შუამავლის დაბადების) ღამეს
დ) რეგაიბის (მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ჩასახვის) ღამეს.

**3. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის იმ პირობათაგანი, რომლის მიხედვითაც ადამიანს ფარძად ეკისრება ნამაზის ლოცვა.**

ა) სრულ ჭკუაზე ყოფნა
ბ) სიბეჯითე
გ) მოწიფულობის ასაკს მიღწევა
დ) უნდა იყოს მუსლიმანი.

**4. ქვემოთ ჩამოთვლილ ნამაზთაგან, რომელია ვაჯიბი?**

ა) შუადღის ნამაზი
ბ) ვითრის ნამაზი
გ) საღამოს ნამაზი
დ) ჯუმის ანუ პარასკევის ნამაზი.

**5. ქვემოთ ჩამოთვლილ ნამაზთაგან, რომელია სუნნეთი?**

ა) ბაირამის ნამაზი
ბ) ვითრის ნამაზი
გ) თარავიჰის ნამაზი
დ)მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზი.

**6. ქვემოთ ჩამოთვლილ ნამაზთაგან, რომელია ფარძი?**

ა) ბაირამის ნამაზი
ბ) მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზი.
გ) ვითრის ნამაზი
დ) თეჰეჯჯუდ ნამაზი.

**7. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელია ის ნამაზი, რომელშიც პირველად ფარძი ილოცება?**

ა) შუადღის
ბ) დილის
გ) საღამოს
დ) ძილისწინა.

**8. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ განეკუთვნება ნამაზის გარე ფარძებს?**

ა) საფარავი ადგილების დაფარვა
ბ) დრო
გ) მიზნის დასახვა
დ) ფეხზე დგომა.

**9. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის ნამაზის შიდა ფარძი?**

ა) ფეხზე დგომა
ბ) მისალმების შესრულება
გ) ყურანის კითხვა
დ) რუქუ.

**10. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან,რომელია ნამაზის შიდა ფარძი?**

ა) ჰადესთან თაჰარეთი (თვალით შეუმჩნეველი სიბინძურისაგან გასუფთავება, ანუ აბდესის აღება და რიტუალური განბანვა)

ბ) ნეჯასეთთენ თაჰარეთი (სხეულის, ტანსაცმლისა და სალოცავი ადგილის გასუფთავება თვალით შესამჩნევი სიბინძურეებისაგან)

გ) სეთრი ავრეთი (საჭირო საფარი ადგილების დაფარვა)

დ) სეჯდე.

**11. რა ეწოდება ნამაზზე მუსლიმანების მოხმობას?**

ა) ეზანი
ბ) ყამეთი
გ) სალას კითხვა
დ) თექბირი.

**12) ქვემოთ ჩამოთვლილი სუნნეთი ნამაზებიდან, რომელი არ შედგება 4 მუხლისაგან?**

ა) შუადღის ნამაზის პირველი სუნნეთი

ბ) ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზის სუნნეთი

გ) საღამოს ნამაზის სუნნეთი

დ) ძილის წინა ნამაზის პირველი სუნნეთი.

**13) ქვემოთ მოცემულ სუნნეთ ნამაზთაგან, რომელი არ შედგება 2 მუხლისაგან?**

ა) შუადღის ნამაზის პირველი სუნნეთი

ბ) შუადღის ნამაზის ბოლო სუნნეთი

გ) საღამოს ნამაზის სუნნეთი

დ) ძილისწინა ნამაზის ბოლო სუნნეთი.

**14. ქვემოთ მოცემული ფარძი ნამაზებიდან, რომელი არ შედგება 4 მუხლისაგან ?**

ა) შუადღის ნამაზის ფარძი
ბ) ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზის ფარძი
გ) საღამოს ნამაზის ფარძი
დ) ძილისწინა ნამაზის ფარძი.

**15) ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია ნამაზის ვაჯიბი?**

ა) „სუბჰანექეს“ წაკითხვა

ბ) „სუბჰანე რაბბიალ ალას“ წარმოთქმა

გ) სურა „ფათიჰას“ წაკითხვა

დ) „სამიალლააჰუ ლიმენ ჰამიდაჰ“ წარმოთქმა.



### *საკუთარი თავის ცოდნის შემოწმება II*

**1. ნამაზის ბოლო დაჯდომისას ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ იკითხება?**

ა) „ათთაჰიათი“
ბ) „რაბბენა“
გ) „სალლი-ბარიქ“
დ) „ქუნუთის ვედრებანი“.

**2. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის ნამაზის მექრუჰი?**

ა) ნამაზის ლოცვის დროს სხეულზე ან ტანსაცმელზე უნებლიე თამაში

ბ) რუქუსა და სეჯდეს დროს წარმოსათქმელი სიტყვების სამზე მეტჯერ წარმოთქმა

გ) ბუნებრივი მოთხოვნილების ანუ ტუალეტის საჭიროებაში ყოფნისას ნამაზის ლოცვა

დ) ადამიანის სახის (სურათის) პირისპირ ნამაზის ლოცვა.

**3. ქვემოთ ჩამოთვლილ ნამაზთაგან, რომელია აუცილებლად ჯგუფურად სალოცი?**

ა) ჯუმის ანუ პარასკევის ნამაზი
ბ) შუადღის ნამაზი
გ) ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზი
დ) საღამოს ნამაზი.

**4. დროულად ულოცავ და გადავადებულ ნამაზს რა ეწოდება?**

ა) ქუშლუქ ნამაზი
ბ) გამოტოვებული (ყაზა) ნამაზი
გ) ავადმყოფის ნამაზი
დ) თაჰიათალ-მესჯიდ ნამაზი.

**5. თარავიჰის ნამაზი რომელ თვეში ილოცება?**

ა) რეჯების
ბ) შაბანის
გ) რამაზნის
დ) მუჰარრამის.

**6. ქვემოთ ჩამოთვლილ ნამაზთაგან, რომელს არ სჭირდება რუქუ და სეჯდე?**

ა) მიცვალებულის განსასვენებელ ნამაზს
ბ) თარავიჰის ნამაზს
გ) ჯუმის ანუ პარასკევის ნამაზს
დ) ბაირამის ნამაზს.

**7. მუსლიმანების ყიბლე სადაა და რომელი მიმართულებით?**

ა) ქაბა—მექა
ბ) ქაბა—მედინა
გ) მესჯიდი აყსა—იერუსალიმი
დ) რავზა (მუჰამმედ შუამავლის აკლდამა)—მედინა

**8. ყამეთი როდის იკითხება?**

ა) ფარძი ნამაზის წინ
ბ) ბაირამის ნამაზის წინ
გ) მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის წინ
დ) ვითრის ნამაზის წინ.

**9. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ მოშლის ნამაზს?**

ა) ლაპარაკი
ბ) მთქნარება
გ) რაიმეს ჭამა-სმა
დ) იმ ტონალობის ხმაზე გაცინება, რომ თვითონ გაიგონო.

**10. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელია შუადღის ნამაზის შედგენილობა?**

ა) 10 მუხლი: 2 პირველი სუნნეთი, 4 ფარძი, 4 ბოლო სუნნეთი
ბ) 10 მუხლი: 4 პირველი სუნნეთი, 4 ფარძი, 2 ბოლო სუნნეთი
გ) 10 მუხლი: 4 პირველი სუნნეთი, 2 ფარძი, 4 ბოლო სუნნეთი
დ) 8 მუხლი: 4 პირველი სუნ-

## საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ III

**1. *მისი ფარძი ორი მუხლია. ფარძის წინ ხუთბე იკითხება. ჯგუფურად ილოცება; მარტო არ ილოცება, მხოლოდ მამაკაცებზეა ფარძი.***

**ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელ ნამაზს ახასიათებს ზემოთ ჩამოთვლილი თვისებები?**

ა) ბაირამის ნამაზს
ბ) დილის ნამაზს
გ) მიცვალებულის განსასვენებელ ნამაზს
დ) ჯუმის ანუ პარასკევის ნამაზს.

**2. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი შლის ნამაზსაც და აბდესსაც ერთდროულად?**

ა) ნამაზის ლოცვისას სხეულის ყიბლედან სხვა მხარეს შეტრიალება
ბ) ნამაზის ლოცვისას რაიმეს ჭამა
გ) ნამაზის ლოცვისას ლაპარაკი
დ) ნამაზის ლოცვისას ისე გაცინება, რომ გვერდით მყოფმა გაიგონოს.

**3. რომელი ადგილებია, რომელიც მამაკაცებმა აუცილებლად უნდა დაიფარონ?**

ა) მხრებიდან ფეხებამდე
ბ) ჭიპიდან მუხლის თავების ჩათვლით
გ) ჭიპიდან ფეხებამდე
დ) მხრებიდან მუხლებამდე.

**4. რომელი ადგილებია, რომლებიც ქალებმა აუცილებლად უნდა დაიფარონ?**

ა) სახის, ხელის მტევნების, ფეხის ტერფების გარდა ყველა ადგილი
ბ) თავის გარდა ყველა ადგილი
გ) მხრებიდან ფეხებამდე
დ) მხრებიდან მუხლებამდე.

**5. რომელ ნამაზზე იკითხება ქუნუთის ვედრებანი?**

ა) ჯუმის ანუ პარასკევის ნამაზზე
ბ) თარავიჰის ნამაზზე
გ) ვითრის ნამაზზე
დ) მიცვალებულის განსასვენებელ ნამაზზე.

**6. რომელს მიეკუთვნება ჯუმის ნამაზი?**

ა) ვაჯიბს
ბ) ფარძი აინის
გ) ფარძი ქიფაიას
დ) სუნნეთს.

**7. რამდენი მუხლია თარავიჰის ნამაზი?**

ა) 18
ბ) 10
გ) 20
დ) 13

**8. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ ეხება ბაირამის ნამაზს?**

ა) ჯგუფურად ილოცება, გამოტოვებისას მისი ანაზღაურება არ ხდება
ბ) წელიწადში ორჯერ ილოცება
გ) რუქუს და სეჯდეს გარეშე ილოცება
დ) ხუთბე იკითხება.

**9) ჯუმის ანუ პარასკევისა და ბაირამის ნამაზის დროს, საიდანაც ხუთბე იკითხება, იმ ადგილს რა ეწოდება?**

ა) მინბერი
ბ) მიჰრაბი
გ) შერეფე
დ) კათედრა

**10) ოთხმუხლიანი ფარძი ნამაზის ორ მუხლად ლოცვის შეღავათის გავრცელებისთვის მგზავრობის მანძილი რამდენია?**
ა) 9 კმ.
ბ) 90 კმ.
გ) 190 კმ.
დ) 900 კმ.

*გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები*

**(ყირაათი (ყურანის კითხვა), თეჰეჯჯუდი, სეჯდე, ისთიყბალი ყიბლე (ყიბლისკენ მიტრიალება), სეთრი ავრეთი (საფარავი ადგილების დაფარვა))**

- დამე სალოც არასავალდებულო – დამატებით (ნაფილე) ნამაზს -------------------- ნამაზი ეწოდება.
- ნამაზის დროს საჭირო ადგილების დაფარვას ---------- ეწოდება.
- ნამაზის ლოცვის დაწყებისას ქაბისკენ მობრუნებას ------------ ეწოდება.
- ნამაზის ლოცვისას ფეხზე დგომით მინიმუმ ყურანის სამი მოკლე აიათის წაკითხვას ------------------- ეწოდება.
- რუქუს შემდეგ შუბლით და ცხვირით, ხელებით, ფეხის თითებითა და მუხლებით ძირს შეხებას ------------------- ეწოდება.

*გამოტოვებულ ადგილებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები*

**(თეშრიყი, მარჯვენა, თილავეთი, ცოდვა, ხუთბე, სეჰივ, მინიშნება, ქიფაია)**

- ჯამეში აბდესიანი და ----------------- ფეხით უნდა შეხვიდე.
- ჯუმის ანუ პარასკევის ნამაზის წინ ------------------------- უნდა იქნეს წაკითხული.
- ყურბანბაირამის დღეებში ფარძი ნამაზების შემდეგ წასაკითხ თექბირს --------------- თექბირი ეწოდება.
- მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის ლოცვა ფარძი ---------------------.
- ავადმყოფებს, რომლებსაც დაჯდომის ძალაც არ შესწევთ, შეუძლიათ მხარზე ან ზურგზე დაწოლილმა --------------      ილოცონ ნამაზი.
- გამოუვალი მდგომარეობის არ არსებობის შემთხვევაში ნამაზის გამოტოვება და გადავადება დიდი -------------------------.
- ნამაზის ვაჯიბებისგან ერთ-ერთის დავიწყებით შეუსრულებლობისას ------------------ სეჯდე უნდა გავაკეთოთ.
- ყურანში სეჯდე აიათების წაკითხვისას შესრულებულ სეჯდეს „------------------ სეჯდე“ ეწოდება.

# პასუხები

## ღვთისმსახურება

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 15**

1. სწორია, 2. მცდარია, 3. მცდარია, 4. სწორია. 5. სწორია.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ გვ: 15**

1-დ, 2-ბ. 3-გ, 4-დ. 5-გ.

**თავისუფალი ადგილების შევსება: გვ: 16**

1. ჩემი ღვთისმსახურება, 2. ღვთისმსახურებაა, 3. ჩვენს ქცევებში,
4. ალლაჰი, 5. მადლობა.

## მოვალეობა და პასუხისმგებლობა

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 24**

1. სწორია, 2. მცდარია, 3. სწორია 4. სწორია. 5. სწორია.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ გვ: 24**

1-დ, 2-დ. 3-დ, 4-დ. 5-დ.

**თავისუფალი ადგილების შევსება. გვ: 25**

1. ვალდებული 2. ფარძი 3. ფარძი აინი 4. ფარძი ქიფაიე 5. ვაჯიბი
6. სუნნეთი მუექქედე 7. მუსთაჰაბი 8. მუბაჰი 9. ჰარამი. 10. მექრუჰი

## სისუფთავე

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 38**

1. სწორია, 2. მცდარია, 3. სწორია 4. მცდარია. 5. სწორია.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ გვ: 38**

1-ა, 2-ა. 3-გ, 4-დ. 5-ა.

**თავისუფალი ადგილების შევსება: 39**

1. ნახევარი 2. სუფთა 3. გასუფთავებულია 4. სიბინძურე
5. ჰადესთენ, რიტუალური განბანვა.

## აბდესი

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 64**

1. სწორია, 2. სწორია, 3. სწორია 4. მცდარია. 5. სწორია.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ გვ: 64**

1-ბ, 2-დ. 3-გ, 4-დ. 5-დ.

**თავისუფალი ადგილების შევსება: 65**

1. პირი, ცხვირი 2. ფარძი. 3. სუნნეთი 4. მექრუჰი 5. თეიმუმი

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 65**

1. სწორია, 2. სწორია, 3. სწორია 4. მცდარია. 5. სწორია.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ გვ: 66**

6-გ, 7-დ. 8-გ, 9-ბ. 10-დ.

**თავისუფალი ადგილების შევსება: 66**

1. სამჯერ 2. სუნნეთი 3. მისვაქი. 4. მექრუჰი 5 ფარძია

**ლოცვა**

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 120**

1. სწორია, 2. მცდარია, 3. სწორია 4. სწორია. 5. მცდარია.
6. სწორია, 7. მცდარია, 8. მცდარია, 9. სწორია, 10. სწორია.

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 120**

1. მცდარია, 2. მცდარია, 3. მცდარია 4. სწორია. 5. მცდარია.
6. სწორია, 7. სწორია, 8. მცდარია, 9. მცდარია, 10. სწორია.

**შევამოწმოთ ჩვენი ცოდნა გვ: 121**

1. სწორია, 2. სწორია, 3. სწორია 4. მცდარია. 5. სწორია.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ I. გვ: 122**

1-ბ, 2-ა. 3-ბ, 4-ბ. 5-გ. 6-ბ. 7-გ. 8-დ. 9-ბ 10-დ. 11-ა. 12-გ. 13-ა. 15-გ.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ II გვ: 123**

1-დ, 2-ბ. 3-ა, 4-ბ. 5-გ. 6-ა. 7-ა. 8-ა. 9-ბ 10-ბ.

**საკუთარ თავს ტესტი ჩავუტაროთ გვ: 125**

1-დ, 2-დ. 3-ბ, 4-ა. 5-გ. 6-ბ. 7-გ. 8-გ. 9-ა 10-ბ. \

**თავისუფალი ადგილების შევსება 1: 126**

1. თეჰეჯჯუდი 2. სეთრი ავრეთი (საფარავი ადგილების დაფარვა) 3. ისთიყბალი ყიბლე (ყიბლისკენ მიტრიალება), 4. ყირაათი (ყურანის კითხვა), 5. სეჯდე.

**თავისუფალი ადგილების შევსება 2: 126**

1. მარჯვენა 2. ხუთბე. 3. თეშრიყი, 4. ქიფაია 5. მინიშნება. 6. ცოდვა. 7. სეჰივ. 8. თილავეთი.